აღნიშნული გამოცემის მრჩეველი და
კონსულტანტი, რელიგიურ საკითხებში
მედინას ისლამის უნივერსიტეტის
კურსდამთავრებული: ვეისალ ორუჯოვი (გურჯი)

تَقريظ و مستشار للترجمة و الطباعة،

خريج الجامعة الإسلامية بالمدينة المنورة:

ويصل أروجوف الجورجي

მთარგმნელი:

აბუ ანვარ ალ-ჯურჯი

مترجم: أبو أنور الجورجي

მთარგმნელი რედაქტორები:

აბდურრაჰმან ფარეულიძე (გურჯი)

მუჰამმედ ალი მირზა

تدقيق و مراجعة:

عبد الرحمن براوليدزى الجرجي و محمد علي مرزا.

## რელიგიური ტექსტების წყაროები მითითებულია შემდეგნაირად:

ბრძენი ყურანის აიების მოყვანისას დასახელებულია სურის სახელი, რიგითი ნომერი და აიას ნომერი.

ჰადისები მოყვანილია შემდეგი წყაროებიდან.

ალ-ბუხარი, მუჰამმად იბნ ისმა'ილ, „ალ-ჯამი' ას-საჰიჰ."

მუსლიმ იბნ ალ-ჰაჯჯაჯ ან-ნაისაბური, „ალ-ჯამი' ას-საჰიჰ."

აბუ დავუდ სულაიმან იბნ ალ-აშ'ას ას-საჯისთანი, „ქითაბ ას-სუნან."

ათ-თირმიზი, მუჰამმად იბნ 'ისა, „ალ-ჯამი' ალ-ქაბირ."

ან-ნასა'ი, აჰმად იბნ შუ'აიბ, „ქითაბ ას-სუნან ალ-ქუბრა."

იბნ მაჯა, მუჰამმად იბნ იაზიდ ალ-ყაზვინი, „ას-სუნან ალ-ქუბრა".

ალ-ბაიჰაყი, აჰმად იბნ ჰუსაინ, „ას-სუნან ალ-ქუბრა."

ალ-ჰაქიმი, მუჰამმად იბნ 'აბდულლაჰ, „ალ-მუსთადრაქ 'ალა ას-საჰიჰაინ."

აჰმად იბნ ჰანბალ აშ-შაიბანი, „ალ-მუსნად."

მალიქ იბნ ანას ალ-ასბაჰი, „ალ-მუვატტა'."

იბნ ჰიბბანი, მუჰამმად ალ-ბუსთი, „ას-საჰიჰ."

ალ-ჰაისამი, 'ალი იბნ აბუ ბაქრ, „მაჯმუ' აზზავაიდ ვა მანბა' ალ-ფავაიდ."

არ-რიფა'ი, აჰმად, „თაისირ ალ-'ალი ალ-ყადირ."

ჰადისების შემდეგ მითითებულია ტომი და გვერდის ნომერი (მაგ: ალ-ბუხარი 13/300), ან ჰადისის ნომერი (მაგ: ათ-თირმიზი 3072.)

# შეიხი მუჰამმად ათ-თამიმი

მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით

თქვენს წინაშეა შეიხ მუჰამმად ათ-თამიმის **"წიგნი ერთღმერთიანობისა, რომელიც მსახურთა მოვალეობაა ღმერთის წინაშე."** შეიხი მუჰამმად ათ-თამიმი (1115 – 1206 წწ. ჰიჯრით / 1703 – 1792 წწ. გრიგორიანული) იყო მუსლიმი სასულიერო მოღვაწე ნაჯდიდან, რომელმაც თავისი სიცოცხლე მიუძღვნა რელიგიის გახალხურების წინააღმდეგ ბრძოლას. იგი ებრძოდა როგორც რელიგიაში შემოტანილ ხალხურ სიახლეებს. ასევე ებრძოდა ისლამისთვის და იბრაჰიმის ანუ აბრაამისეულ (მშვიდობა მას) ერთღმერთიანობისთვის უცხო და მიუღებელ "წმინდანთა კულტს". როდესაც ადამიანები კეთილმორწმუნე, მაგრამ უკვე გარდაცვლილ ადამიანებს გასაჭირში დახმარებას სთხოვდნენ, როგორც პირდაპირ, ასევე სთხოვდნენ შუამდგომლობას ღმერთთან. როგორც აღინიშნა, ამგვარი რამ იბრაჰიმისეული ერთღმერთიანობისთვის სრულიად მიუღებელია და იგი პოლითეისტური, მრავალღმერთიანი რელიგიებისთვისაა დამახასიათებელი.

მისი მოწოდება ძლიერ წინააღმდეგობას შეხვდა იმ სწავლულებისგან, ვინც დაკავშირებული იყო სხვადასხვა დაინტერესებით "ძველ" წესრიგთან,

მათ შორის წმინდანთა მავზოლეუმების პერსონალი, მოხეტიალე მკითხავი-დერვიშები და ა.შ. ამას ასევე ხელი შეუწყო იმანაც, რომ იმ პერიოდში ინფორმაციის გაცვლის საშუალებების სიმწირის გამო დაინტერესებულ პიროვნებებს ადვილად შეეძლოთ სიმართლის დამალვა და ტყუილის სინამდვილედ გასაღება. ამიტომაც მისი მოწოდება სხვადასხვა მხარეებში დიდ წინააღმდეგობას შეხვდა.

ამ წიგნში თავმოყრილია იმგვარი ცოდვები, რომლებსაც იმგვარივე ვნების მიყენება შეუძლია ადამიანის საიქიო ჯილდოზე, როგორც ისეთ მძიმე ცოდვებს, როგორიცაა მკვლელობა, ქურდობა, სიძვა, მრუშობა და მსგავსები, მაგრამ მათ უფრო ნაკლებ ყურადღებას აქცევენ.

დღეს, ინფორმაციის საუკუნეში, ჩვენ გვაქვს შესაძლებლობა, გავეცნოთ ამ ნაშრომს. ვიმედოვნებ, რომ ეს წიგნი სიკეთის მომტანი იქნება მისი მკითხველისთვის.

ღმერთს შევთხოვთ მოწყალებასა და პირდაპირ გზას!

**აბუ ანვარ ალ-ჯურჯი**

29 ზუ ლ-ყა'და 1435 / 24 სექტემბერი 2014 წ.

## შეიხ მუჰამმად ათ-თამიმის წერილი ყასიმის მცხოვრებლებს, სადაც იგი აყალიბებს თავის რელიგიურ შეხედულებებს

მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით

ღმერთსა და მის ანგელოზებს ვიმოწმებ, ასევე თქვენც მოგიხმობთ მოწმედ, რომ ჩემი მრწამსი, ისევე როგორც სუნნისა და მუსლიმთა ერთობის მიმდევართა (აჰლ ას-სუნნა ვა ლ-ჯამა'ა) მრწამსი, დაფუძნებულია ღმერთის, მისი ანგელოზების, მისი წიგნების, მისი მაცნეების, სამსჯავროს დღეს მკვდრეთით აღდგომისა და კარგისა თუ ავის ბედისწერაზე.

ღმერთის რწმენა არის რწმენა ღმერთისა იმგვარად, როგორც ეს გადმოცემულია ღმერთის წიგნსა და ღმერთის მაცნე მუჰამმადის ﷺ სუნნაში, ყოველგვარი ცვლილებებისა და უარყოფის გარეშე. მე მწამს, რომ:

**„... არ არის რაიმე მისი მსგავსი, იგია ყოვლისშემსმენი, ყოვლისმხედველი“.** (აშ-შურა, 42:11)

მე არ უარვყოფ იმას, რითაც იგი აღწერს თავის თავს, არ ვუცვლი მას მნიშვნელობას და არ ვავრცელებ მათი უარყოფით განხეთქილებას.

მე ასევე არ ვცდილობ აღვწერო ეს თვისებები, არ ვსვამ მათზე კითხვას „როგორ?“ „რანაირად?“ (რადგან მრავალი მცირე ცოდნის პატრონი ადამიანი ღმერთის სახელ-თვისებათა აღწერისას გზააბნეული აღმოჩნდა და ღმერთის მის ქმნილებებზე მიმსგავსების (თაშბიჰი) ან მისი

თვისებების უარმყოფელი (თა'ატილი) გახდა.) მე არ ვამსგავსებ ღმერთის თვისებებს ქმნილებების იგივე სახელის თვისებებს, რადგან იგი უზენაესია, მას არ ჰყავს მსგავსი და დაუშვებელია მისი თვისებების ადამიანური გონებით სრულად აღწერის მცდელობა, რადგან მისი მსგავსი არ არსებობს, მას ვერც ერთი ქმნილება ვერ შეედრება, ხოლო უზენაესმა ყველაზე უკეთ იცის თავის თავზეც და სხვებზეც. მისი სიტყვა ყველაზე მართალია, მისი მოთხრობილი ყველაზე ლამაზია, ხოლო მან ამ სიტყვაში უარყო ის, რასაც მიაწერენ სიმართლესთან წინააღმდეგობაში მყოფი, მისი თვისებების ქმნილებათა თვისებებზე მიმამგვანებელნი (მუშაბბიჰა) ან რასაც ამბობენ მასზე მისი თვისებების უარმყოფელნი,მნიშვნელობის შემცვლელნი (მუ'ატილა).

უზენაესი ბრძანებს:

**„დიდებულია შენი უფალი - უფალი ძლევამოსილებისა იმაზე რასაც მიაწერენ. სალამი მაცნეებსა და ქება ღმერთს, სამყაროთა უფალს.“** (ას-საფფათ, 37:180-182)

გადარჩენილი ჯგუფი თავისი შეხედულებებით არის ოქროს შუალედი. ღმერთის ქმედებების შესახებ მათი შეხედულება ყადარიას და ჯაბრიას პოზიციებს შორის მდებარეობს, ღმერთის მსჯავრის შესახებ – მურჯი'ასა და ვა'იდი-ას შორის, სარწმუნოებისა და რჯულის შესახებ – ერთი მხრივ ჰარურიებისა და მუ'თაზილლების, ხოლო მეორე მხრივ მურჯი'ასა და ჯაჰმიას შეხედულებებს შორის. ღმერთის მაცნის ﷺ თანამიმდევრების, საჰაბების მიმართ მათი პოზიცია რაფიდასა და ხავარიჯს შორის მდებარეობს.

გადარჩენილი ჯგუფი – ეს არის კეთილმორწმუნე მუსლიმები, რომლებიც მიჰყვებიან ღმერთის მაცნისა ﷺ და მისი თანამიმდევრების, საჰაბების გზას. ისინი ეყრდნობიან ბრძენ ყურანსა და სარწმუნო

სუნნას. მათი მფარველი ღმერთია, მათი წინამძღოლი – მუჰამმადი صلى الله عليه وسلم.

ყადარიას მიმდევრები თვლიან, რომ ადამიანი ასრულებს თავის ქმედებებს ღვთის ნებისგან დამოუკიდებლად, ხოლო ჯაბრიას მიმდევართა აზრით, ადამიანს არ აქვს საკუთარი ნება. ისლამის მიხედვით კი, ყველაფერი ღმერთის ნებითა და დაშვებით ხდება, მაგრამ ადამიანს აქვს არჩევანის უფლება.

მურჯი'ები თვლიან, რომ ადამიანი, რომელმა ენით დაამოწმა, რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა და მუჰამმადი მისი მაცნეა, შეუძლია ჩაიდინოს ნებისმიერი სიავე და იგი არ იქნება დასჯილი. ვა'იდიებს კი სწამთ, რომ ღმერთის მოწყალება არ შეეხება იმ ადამიანებს, რომლებსაც ჩადენილი აქვთ ძალიან მცირე ცოდვებიც კი. სუნნის მიმდევრებს სწამთ, რომ ღმერთი დასჯის და აპატიებს მას, ვისაც ინებებს მათგან, ვინც თანაზიარი არ შეუქმნა მას.

ჰარურიები (ხავარიჯი) და მუ'თაზილლა თვლიან, რომ ცოდვის ჩადენა რწმენას აქრობს და ადამიანი სამუდამოდ ცეცხლში ხვდება. მურჯი'ა და ჯაჰმიები კი თვლიან, რომ საქციელი რწმენაზე არ მოქმედებს, თუნდაც რწმენა მხოლოდ სიტყვებით ვლინდებოდეს. მათი აზრით ნებისმიერი, ვინც მხოლოდ ენით დაამოწმა თავისი რწმენა, ანგელოზი ჯიბრა'ილის თანაბარია.

ასევე მუსლიმებს შორის ხალიფა 'უსმანის მკვლელობის შემდეგ მომხდა-რი განხეთქილებისა და 'ალი იბნ აბუ ტალიბსა და მუ'ავია იბნ აბუ სუფიანის დაპირისპირების შესახებ რაფიდიები თვლიან, რომ 'ალი იბნ აბუ ტალიბი – მუჰამმადის صلى الله عليه وسلم უმმის საუკეთესო წარმომადგენელი იყო და მას მემკვი-დრეობით უნდა დარჩენოდა ხელისუფლება, ამავე

დროს მუ'ავიასა და მის მომხრეებს ურწმუნოებასა და რჯულგანდგომილებაში სდებენ ბრალს. ხავარიჯი როგორც 'ალის, ისე მუ'ავიასა და მათ მომხრეებსაც ურწმუნოებად და რჯულგანდგომილებად თვლიან. მესამე ჯგუფი – ნავასიბი – მტრობენ 'ალისა და მის მომხრეებს, ამავე დროს უპირობოდ ემხრობიან მუ'ავიას. სუნნის მიმდევართა შეხედულებით, 'ალი და მუ'ავია მოქმედებდნენ მათი ცოდნიდან გამომდინარე გაკეთებული იჯთიჰადის საფუძველზე. ისტორიამ აჩვენა, რომ ეს განხეთქილება მოაწყვეს შეთქმულებმა, რომლებსაც არ სურდათ ისლამის ძალაუფლებასთან შერიგება.

მე მწამს, რომ ყურანი – ეს არის ღმერთის მიერ გარდმოვლენილი მისსივე სიტყვა, რომელიც არ შექმნილა, წარმოთქმულია და დაბრუნდება ღმერთთან, და რომ ღმერთმა წარმოთქვა იგი და გარდმოუვლინა თავის მსახურს, მაცნეს, სანდოსა და მოციქულს ადამიანთა შორის – მუჰამმადს ﷺ.

მე მწამს, რომ ღმერთი აკეთებს იმას, რასაც ინებებს, და არაფერი არ ხდება მისი ნების გარეშე. არაფერი არ გამოდის მისი ნების ქვეშევრდომობიდან და ვერაფერი ვერ დაუსხლტება მის ბედისწერას, ასევე ვერაფერი ვერ მოხდება მისი მართვის გარეშე. ნებისმიერისთვის გარდაუვალია მისი ბედისწერა და ვერავინ გაექცევა იმას, რაც დაწერილია დაცულ წერილში (ალ-ლავჰ ალ-მაჰფუზ).

მე მწამს ყოველი იმ მოვლენისა სიკვდილის შემდეგ, რომლის შესახებაც ჩვენ გვამცნო ღმერთის მაცნემ ﷺ. მწამს, რომ ადამიანი მიიღებს საზღაურს ჯერ კიდევ საკუთარ საფლავშიც, შემდეგ სამსჯავროს დღეს ისინი აღდგებიან და წარსდგებიან თავისი უფლის წინაშე შიშველნი და წინდაუცვეთელნი. მზე მიუახლოვდება მათ და აღიმართება სასწორი, რომელზეც აიწონება მსახურთა საქმეები:

**„ვისი სასწორიც მძიმე აღმოჩნდება, მაშ ისინი ეწიენ წარმატებას. ვისი სასწორიც მსუბუქი აღმოჩნდება, მათ ავნეს თავის თავს და მარადიულ ცეცხლში აღმოჩნდებიან.“** (ალ-მუ'მინუნ, 23:102-103)

გაიშლება ორი გრაგნილი, და იქნებიან ისინი, ვისაც თავისი განვლილი ცხოვრების წიგნს მიაწვდიან მარჯვენა მხრიდან, და ისინი, ვისაც მიაწვდიან ამ წიგნს მარცხენა მხრიდან.

მწამს მაცნე მუჰამმადის ﷺ წყალსატევისა (ალ-ქავსარ), რომელიც გამოჩნდება სამსჯავროს დღეს, მასში წყალი იქნება რძეზე უფრო თეთრი და თაფლზე უფრო ტკბილი. მის გარშემო იქნება სასმისები, რომელთა რიცხვი ვარსკვლავთა რიცხვის ტოლი იქნება. ის, ვინც დალევს წყალს ამ წყალსატევიდან, არასოდეს გამოსცდის წყურვილს.

მწამს ვიწრო ხიდისა (ას-სირატ), რომელიც ჯოჯოხეთზე იქნება გადადებული და ადამიანები გაივლიან მას თავისი საქმეებიდან გამომდინარე.

მწამს მაცნე მუჰამმადის ﷺ შუამდგომლობისა სამსჯავროს დღეს. მწამს, რომ იგი იქნება პირველი მათგან, ვინც შუამდგომლობას გასწევს და პირველი, ვისი შუამდგომლობაც მიღებული იქნება. უარყოფენ ამგვარ შუამდგომლობას მხოლოდ გზააბნეულნი და რელიგიაში სიახლის შემომტანები. შუამდგომლობის უფლება მას მიეცემა მხოლოდ ღმერთის ნებართვითა და კმაყოფილებით, როგორც ამბობს უზენაესი:

**„ვერავის ვერ უშუამდგომლებენ, გარდა იმათი, ვისითაც იგი კმაყოფილია.“** (ალ-ანბია, 21:28)

**„ვინ იშუამდგომლებს მასთან მისი ნებართვის გარეშე?“** (ალ-ბაყარა, 2:255)

**„რამდენი ანგელოზია ზეცად, რომელთა**

**შუამდგომლობა ვერაფერს მოუტანს ვერავის, გარდა იმათი, ვისაც იგი ინებებს და ვისითაც კმაყოფილია.“** (ან-ნაჯმ, 53:26)

ღმერთი კმაყოფილია მხოლოდ ერთღმერთიანობით და მხოლოდ მის მიმდევრთათვის დართავს შუამდგომლობის ნებას. ღმერთისთვის თანაზიარის გამჩენებს ამ შუამდგომლობაში წილი არ ექნებათ. უზენაესი ამბობს:

**„ვერაფერს არგებთ შუამდგომელთა შუამდგომლობა.“** (ალ-მუდასსირ, 74:48)

მე ასევე მწამს, რომ სამოთხე და ჯოჯოხეთი –ღმერთის ქმნილებებია. რომ ისინი არსებობენ დღეს და არასოდეს არ გაქრებიან. ასევე მწამს, რომ მორწმუნენი იხილავენ თავის უფალს საკუთარი თვალებით სამსჯავროს დრეს,ისევე როგორც ხედავენ მთვარეს სავსემთვარეობის ღამისას წინაღობის გარეშე.

მწამს, რომ მუჰამმადი ﷺ ღმერთის მაცნეთაგან უკანასკნელია. და არ იქნება სარწმუნოება სწორი, სანამ ღმერთის მსახური არ ირწმუნებს მისი მქადაგებლური მისიისა და არ დაადასტურებს მის მაცნეობას. მის უმმაში საუკეთე-სოა აბუ ბაქრ ას-სიდდიყი, შემდგომ ‘უმარ ალ-ფარუყი, შემდგომ ‘უსმან ზუ ნ-ნურაინი, შემდგომ ‘ალი იბნ აბუ ტალიბი, შემდგომ სიცოცხლეშივე სამოთხე აღთქმული ათეულიდან დანარჩენები, შემდგომ ბადრის ბრძოლის მონაწილეები, შემდგომ ბაი’ა არ-რიდვანის მონაწილეები, შემდგომ – დანარჩენი თანამიმდევრები. მე მიყვარს ღმერთის მაცნის ﷺ თანამიმდევრები, ვიხსენებ მათ კარგ საქმეებს, ვთხოვ ღმერთს პატიებას მათთვის, თავს ვიკავებ მათი შეცდომების განსჯისგან, ვდუმვარ იმაზე, რაც წამოიჭრა მათ შორის. მე მწამს მათი უპირატესობა, რასაც ადასტურებს ღმერთის სიტყვა:

**„ისინი, ვინც მოვიდნენ მათ შემდგომ და ამბობენ: ჩვენო უფალო! გვაპატიე ჩვენ და ჩვენს ძმებს, რომლებმაც დაგვასწრეს ჩვენ სარწმუნოებაში შესვლა, და ნუ განამტკიცებ ჩვენს გულში იდუმალ უსიამოვნებას მორწმუნეთა მიმართ. ჩვენო უფალო, შენ ხარ შემწყნარებელი, მწყალობელი.“** (ალ-ჰაშრ, 59:10)

მე კმაყოფილი ვარ მართლმორწმუნეთა დედებით, რომლებიც ყოველგვარი ბიწიერებისგან განწმენდილი არიან. მე ვცნობ კეთილმორწმუნეთა სასწაულებს, მაგრამ მათ არ ეკუთვნით არაფერი ღმერთის სახელ-თვისებათაგან. და მე არ ვაუწყებ არც ერთ მუსლიმს სამოთხეს ან ჯოჯოხეთს, გარდა იმათი,ვისზეც შეგვატყობინა ღმერთის მაცნემ ,მაგრამ მე ვევედრები ღმერთს სიკეთეს კარგი საქმეების მკეთებელთათვის და მეშინია ცოდვილების გამო. მე არ ვუწოდებ არც ერთ მუსლიმს ურწმუნოს მხოლოდ მისი ცოდვების გამო და არ ვთვლი, რომ მან დატოვა ისლამური უმმა ცოდვების გამო.

მე ასევე ვთვლი, რომ შეიარაღებული ჯიჰადი უნდა გაგრძელდეს ყოველი მმართველის დროს, კარგია იგი თუ ცუდი, და ლოცვა მის უკან დაშვებულია. მე ვთვლი სავალდებულოდ მუსლიმისთვის დაემორჩილოს მუსლიმ მმართველს, თუ ისინი არ მოუწოდებენ ღმერთის ურჩობისკენ, იმის მიუხედავად სამართლიანი მმართველები არიან ისინი თუ უსამართლონი.

მე მწამს, რომ ყოველი სიახლე რელიგიაში უარყოფილი უნდა იყოს, და მწამს, რომ რწმენა არ არის მხოლოდ ენით წარმოთქმული, ის ასევე არის მრწამსი გულში და ქმედებები. რწმენა იმატებს ღმერთის მორჩილების დროს და მცირდება ურჩობისას. იგი სამოცდაათზე მეტი საფეხურისგან შედგება, რომელთაგან უმაღლესია დამოწმება „არ

არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა“, ხოლო უდაბლესია გზის გასუფთავება მოძრაობის შემაფერხებელი ნივთებისგან.

მე სავალდებულოდ ვთვლი დაშვებულისკენ მოწოდებას და დაუშვებლის აკრძალვას მუჰამმადის ﷺ სუფთა და სრულყოფილი შარი’ათის საფუძველზე.

## კარი პირველი
## ერთღმერთიანობის შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს თავის ბრძენ წიგნში:

**,,მე არ შემიქმნია ჯინნი და კაცნი არაფრისთვის, გარდა იმისა რომ თაყვანი მცენ“** (აზ-ზარიათ, 51:56)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**,,უეჭველად, ჩვენ გავუგზავნეთ ყოველ ერს მაცნე, რომელმაც მოუწოდა მათ  თაყვანი ეცით ერთ ღმერთს და განეშორეთ ტაღუთს!“** (ან-ნაჰლ, 16:36)

მან ﷻ აგრეთვე ბრძანა:

**,,შენმა უფალმა გიბრძანა შენ, რომ არავის სცე თაყვანი მის გარდა, და კეთილად მოექცე მშობლებს. თუ ერთ-ერთი ან ორივე მათგანი მიაღწევს სიბერეს, ნუ ეტყვი მათ - უფფ! და ნუ გააგდებ მათ, არამედ უთხარი მათ პატივსადები სიტყვა. შეიმოსე თავმდაბლობით მათ წინაშე და თქვი: ღმერთო შეიწყალე ისინი, რადგან მათ აღმზარდეს ჩვილი“** (ალ-ისრა, 17:23-24)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**,,თაყვანი ეცით ღმერთს და ნუ შეუქმნით მას თანაზიარს. კეთილად მოექეცით მშობლებს, ნათესავს, ობოლს, ღარიბს, ახლო თუ შორ მეზობელს, მეგობარს შენ გვერდით, მოგზაურსა და მსახურებს. უეჭველად, ღმერთს არ უყვარს სიამაყით დაბრმავებულნი, ამპარტავანნი“** (ან-ნისა, 4:36)

იგი ﷻ ასევე მიმართავს მუჰამმადს ﷺ:

**„უთხარი: მოდით და მე გაცნობებთ, რა აგიკრძალათ თქვენმა უფალმა! არ შეუქმნათ მას თანაზიარი, კარგად მოექეცით მშობლებს, ნუ მოკლავთ თქვენს შვილებს სიღარიბის შიშით ჩვენ დავაპურებთ მათაც და თქვენც, ნუ მიუახლოვდებით გარყვნილებას ნურც ცხადსა და ნურც დაფარულს. ნუ მოკლავთ სულს, რომელიც ღმერთისგან აკრძალულია, გარდა სასამართლოს უფლებისა, ამას გიბრძანებთ იგი, რომ კეთილგანსაჯოთ.**

**ნუ მიუახლოვდებით ობლის ქონებას, გარდა იმისა, რაც მისთვის უკეთესია, ვიდრე მიაღწევდეს სრულწლოვნებას. სამართლიანად მოიქეცით საწყაოსა და ზომა-წონის საკითხში. ჩვენ არავის არ დავაკისრებთ იმაზე მეტს, რისი ატანაც მას შეუძლია. როცა მოწმობთ, იყავით სამართლიანნი, თუნდაც საქმე თქვენს უახლოეს ნათესავს ეხებოდეს. დაიცავით თქვენი აღთქმები ღმერთის წინაშე. ამას გიბრძანებთ იგი, რომ შეგონებულ იქნეთ. და ესაა ჩემი გზა, პირდაპირი, მაშ მოჰყევით მას. ნუ გაჰყვებით სხვა გზებს, რადგან დაშორდებით მის გზას. ამას გიბრძანებთ იგი, რომ შეიქნეთ ღვთისმოშიშნი“** (ალ-ან'ამ, 6:151-153)

იბნ მას'უდი ამბობს:

- ვისაც სურს იხილოს მუჰამმადის ﷺ ანდერძი, რომელზეც არის მისი ბეჭედი,წაიკითხოს უზენაესის სიტყვები: **უთხარი: მოდით და მე გაცნობებთ, რა აგიკრძალათ თქვენმა უფალმა!“** ვიდრე სიტყვებამდე **„... ესაა ჩემი გზა, პირდაპირი.“** (ათ-თირმიზი, 3072, ჰადისი ჰასანია)მუ'აზ იბნ ჯაბალი გადმოგვცემს:

**ერთხელ მოხდა, ვირით მივდიოდით მე და მაცნე მუჰამმადი ﷺ, მე უკან ვიყავი შემომჯდარი ვირზე. ამ დროს მაცნემ ﷺ მითხრა:**

**მუაზ, თუ იცი, რა არის მსახურთა ვალდებულება ღმერთის მიმართ და ღმერთის ვალდებულება მისი მსახურების მიმართ?**

**მე ვუპასუხე ღმერთმა და მისმა მაცნემ უკეთ იციან!**

**მან კი მითხრა: მსახურების ვალია თაყვანი სცენ მხოლოდ მას და არ შეუქმნან მას თანაზიარი, ხოლო ღმერთის ვალდებულება მათ წინაშე არის, რომ იგი არ დასჯის არავის, ვინც მას თანაზიარს არ უქმნის.**

**მე ვკითხე ხომ არ წავიდე და ყველას ვახარო ეს ამბავი?**

**არა მითხრა მან შემდეგ ისინი მხოლოდ ამის იმედით დაიმშვიდებენ თავს!“** (ალ-ბუხარი 13/300; მუსლიმი 30)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს საკითხები

1. მიზეზი, თუ რატომ შეიქმნა ჯინები და ადამიანები.
2. თაყვანისცემა არის ერთღმერთიანობა, რომლის შესახებაც მუდმივად მიდიოდა კამათი წინასწარმეტყველებსა და მათ ხალხებს შორის.

3. ისინი, ვინც არ შეასრულა ერთღმერთიანობის პირობები, არც ღმერთისთვის არ უცია თაყვანი და მას ეხება უზენაესის ﷻ სიტყვა:

**და თქვენ არ გწამთ ის, რაც მე მწამს“** (ალ-ქაფირუნ, 109:3)

4. მაცნეებისა და წინასწარმეტყველების გამოგზავნის მიზეზი.

5. მათი ქადაგება მოიცავდა ყველა ერს.

6. ყველა მაცნისა და წინასწარმეტყველის რელიგია ერთი და იგივეა.

7. ერთღმერთიანობის, ანუ ღმერთის თაყვანისცემის მთავარი პრინციპია ტაღუთის უარყოფა. უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**ვინც უარჰყო ტაღუთი და ირწმუნა ღმერთი, იგი დაეყრდნო საიმედო საყრდენს...“** (ალ-ბაყარა, 2:256)

8. ტაღუთი არის ყოველივე ის, რასაც ან ვისაც სცემენ თაყვანს ღმერთის გარდა.

9. უდიდესი მნიშვნელობა სურა ალ-ან'ამის სამი (6:151-153) აიისა მართლმორწმუნე წინაპრებს შორის. ამ სამ აიაში მოხსენიებული ათი საკითხისა, რომელთაგან უპირველესი და უმთავრესი არის მრავალღმერთიანობის გამოვლინებების აკრძალვა.

10. სურა ალ-ისრას აიები (17:22-39), სადაც აღნიშნულია 18 საკითხი. ამ აიებს ღმერთი იწყებს:

**ნუ შეიქმნი ღმერთის გარდა სხვა ღვთაებას და ნუ გახდები დაკნინებული, დამცრობილი“** (ალ-ისრა, 17:22)

და ამთავრებს:

**ნუ შეიქმნით ღმერთის გარდა სხვა ღვთაებას, თორემ ჩავარდებით ცეცხლში, ბრალდებულნი და უარყოფილნი!“** (ალ-ისრა, 17:39)

იგი ასევე გვეუბნება:

**ეს არის იმ სიბრძნიდან, რაც გარდმოგივლინეთ!“** (ალ-ისრა, 17:39)

11. სურა ან-ნისას აია (4:36) რომელსაც ასევე

ეწოდება „ათი წესის აია“. პირველივე წესი აქ არის:

**თაყვანი ეცით ღმერთს და ნუ შეუქმნით მას თანაზიარს...“** (ან-ნისა, 4:36)

12. მაცნე მუჰამმადის დარიგება ﷺ მუ’აზის მიმართ.

13. ღმერთის წინაშე ჩვენი ვალდებულების ცოდნა.

14. ღმერთის მიერ ჩვენს წინაშე ნაკისრი ვალდებულების ცოდნა.

15. ეს მდგომარეობა არ იყო ცნობილი ყველა საჰაბასთვის.

16. საერთო ინტერესების გამო ცოდნის დაფარვის შესაძლებლობა. აღსანიშნავია, რომ ეს ეხება ისეთ ცოდნას, რომელიც აუცილებელი არ არის რელიგიის ძირითადი და მნიშვნელოვანი ვალდებულებების შესრულებისას. ასეთი საკითხების დამფარავთ კი უზენაესმა აღუთქვა სასჯელი:

**ისინი, ვინც ფარავენ იმ ცხად ნიშნებსა და პირდაპირ გზას, რაც ჩვენ გარდმოვავლინეთ ცხადად ხალხისთვის წიგნში, ისინი არიან შეჩვენებულნი ღმერთისა და მაწყევართაგანაც“** (ალ-ბაყარა, 2:159)

17. სასიხარულო ამბების მუსლიმებისთვის შეტყობინების სასურველობა.

18. შიში იმისა, რომ ადამიანები ზედმეტად დაიმედდებიან ღვთის მოწყალების უსაზღვრობის გამო.

19. ადამიანმა, ვინც არ იცის პასუხი კითხვაზე, უნდა თქვას: „ღმერთმა უკეთ უწყის!“.

20. საჭიროებისამებრ დასაშვებია გარკვეული ცოდნა არასავალდებულო საკითხებზე გადავცეთ

ზოგიერთ ადამიანს, ვისაც ამ ცოდნით ზიანი არ მიადგება.

21. მაცნე მუჰამმადის ﷺ თავმდაბლობა, როცა იგი მოგზაურობდა ვირით და ნება დართო თანამგზავრს მასთან ერთად დამჯდარიყო ვირზე.

22. რელიგიურად დასაშვებია შესაბამისი ფიზიკური შესაძლებლობის მქონე ცხოველზე ამხედრდეს ორი ადამიანი.

23. მუ'აზ იბნ ჯაბალის უპირატესობები.

24. ერთღმერთიანობის საკითხის უდიდესი და გადამწყვეტი მნიშვნელობა.

## კარი მეორე

## ერთღმერთიანობის უპირატესობისა და მის გამო მიტევებული ცოდვების შესახებ

უზენაესი ﷻ ამბობს:

**„ვინც ირწმუნა და არ შერყვნა თავისი რწმენა უსამართლობით, სწორედ ისინი იქნებიან უსაფრთხოდ და ისინი არიან პირდაპირი გზით მავალნი“** (ალ-ან'ამ,6:82)

'უბაიდა იბნ ას-სამითი გადმოსცემს:

**„გავიგონე, როგორ თქვა მაცნემ ﷺ, ის, ვინც დაამოწმებს, რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა და მას არ ჰყავს თანაზიარი, დაამოწმებს რომ მუჰამმადი მისი მსახური და მაცნეა, დაამოწმებს რომ ისა (იესო) ღმერთის მსახურია, მაცნეა, სიტყვაა, რომელიც მან მარიამს უბოძა და სულია მისგან, რომ სამოთხე ჭეშმარიტებაა და ჯოჯოხეთიც ჭეშმარიტებაა, მას ღმერთი სამოთხეში შეიყვანს მისი ნამოქმედარიდან გამომდინარე.“** (ალ-ბუხარი 6/342; მუსლიმი 28)

'ითბანის მიერ გადმოცემულ ჰადისში ნათქვამია:

**„... უეჭველად, ღმერთმა აუკრძალა ცეცხლთან შეხება მას, ვინც წარმოთქვა რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი გარდა ერთი ღმერთისა და ამის წარმოთქმით ისწრაფვოდა ღვთის სახებისკენ.“** (ალ-ბუხარი 11/206; 12/271; მუსლიმი 33)

აბუ სა'იდ ალ-ხუდრიმ გადმოსცა:

**მაცნე მუჰამმადმა ﷺ გვითხრა: ერთხელ მუსამ თხოვა ღმერთს: - უფალო, მასწავლე სიტყვები, რომლითაც გაგიხსენებ შენ და შეგევედრები შენ. ღმერთმა უპასუხა: - ეს სიტყვებია არ არის ღვთაება გარდა ერთი ღმერთისა. მუსამ უთხრა: - უფალო, ამას ხომ ყველა შენი მსახური ამბობს! ღმერთმა მიუგო:**

**- მუსა! თუ შვიდივე ზეცასა და შვიდივე სამყაროს თავისი მცხოვრებლებით, ჩემს გარდა, დავდებთ სასწორის ერთ პინაზე, ხოლო მეორეზე ამ სიტყვებს. ეს სიტყვები გადაწონის!"** (იბნ ჰიბბანი 2324; ალ-ჰაქიმი 1/528)

ანასმა გადმოსცა:

**გავიგონე, როგორ თქვა ღმერთის მაცნემ: უზენაესმა ბრძანა, თუ ადამის შვილი მოვა ჩემთან დედამიწის ოდენა ცოდვებით და წარსდგება ჩემს წინაშე ისე, რომ ჩემთვის თანაზიარი არ გაუჩენია, მე ვუწყალობებ მას იმხელავე მიტევებას."** (ათ-თირმიზი 3534; იგივე მნიშვნელობის ჰადისია ად-დარიმი 2/322; აჰმადი 5/172)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის მოწყალების უსაზღვროობა.

2. ღმერთის ჯილდოს განუზომლობა ერთღმერთიანობის მიმდევართათვის.

3. მონანული ერთღმერთიანთათვის ღმერთის მიერ უზომო მიმტევებლობა.

4. სურა ალ-ან'ამის 82-ე აიას მნიშვნელობა.

5. ‘უბაიდას მიერ გადმოცემულ ჰადისში არსებული ხუთი პრინციპი.

6. ‘უბაიდასა და ‘ითბანის ჰადისების მნიშვნელობის გაგებისას ცხადი ხდება „არ არის ღვთაება გარდა ერთი ღმერთისა“-ს ნამდვილი მნიშვნელობა და მისი წარმოთქმის შედეგები, ასევე ცხადი ხდება შეცდომა იმათი, ვინც არასწორად გაიგო ამ სიტყვების წარმოთქმის მნიშვნელობა.

7. „არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა“-ს წარმოთქმას აქვს პირობა, ‘ითბანის ჰადისის მიხედვით.

8. თვით წინასწარმეტყველებსა და მაცნეებსაც კი სჭირდებათ შეხსენება „არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა“-ს მნიშვნელობისა და სიდიადისა.

9. მითითება იმაზე, რომ სასწორის პინა ერთღმერთიანობის დამოწმებით გადასწონის ღმერთის ყოველ ქმნილებას, თუმცა ბევრი ამ სიტყვის წარმომთქმელის პინა მაინც მსუბუქია.

10. შვიდკეცი ცისა და შვიდი სამყაროს არსებობის მტკიცებულება.

11. ყველა ფენა ცისა დასახლებულია ღმერთის ქმნილებებით.

12. ღმერთის სახელ-თვისებათა ცნობა პირდაპირ და განუმარტებლად, განსხვავებით აშ’არიტებისგან.

13. უეჭველია, რომ ანასისა და ‘ითბანის ჰადისებიდან გამომდინარეობს, რომ ერთღმერთიანობა გულისხმობს მრავალღმერთიანობის ყოველგვარი გამოვლინებისგან გამიჯვნასა და გარიდებას, და არა უბრალოდ „არ არის ღვთაება გარდა ერთი ღმერთისა“-ს წარმოთქმას.

14. მუჰამმადისა ﷺ და ‘ისას, მშვიდობა მას, საერთო თვისებებისა და სტატუსის გააზრება, როგორც ღმერთის მსახურებისა და მაცნეების.

15. ‘ისას განსაკუთრებულობა, რადგან იგი ასევე იწოდება „ღმერთის სიტყვად“. ანუ იგი შეიქმნა ღმერთის სიტყვით, როცა ღმერთმა ბრძანა იყავ! და იგი იქმნა. ეს სიტყვა კი ღმერთის ატრიბუტი იყო.

16. ‘ისა ასევე არის ღვთივმოვლენილი სული.

17. სამოთხისა და ჯოჯოხეთის რწმენის სიკეთეები.

18. „მისი ნამოქმედარიდან გამომდინარე“ - ამ ფრაზის მნიშვნელობა.

19. ცოდნა იმისა, რომ სასწორს აქვს ორი პინა (კარგი და ცუდი საქმეებისა).

20. ღვთის სახების მნიშვნელობა.

## კარი მესამე

## ის, ვინც წრფელია ერთღმერთიანობაში, შევა სამოთხეში განკითხვის გარეშე.

უზენაესი ﷻ ბრძანებს თავის ბრძენ წიგნში:

„უეჭველად, იბრაჰიმი იყო კეთილშობილი წინამძღოლი, მორჩილი ღვთისა და წრფელი მიმდევარი ერთღმერთიანობისა, და არ ყოფილა იგი მრავალღმერთიანთაგანი“ (ან-ნაჰლ, 16:120)

მანვე ﷻ ბრძანა:

**„ისინი, ვინც არ უქმნიან თანაზიარს თავიანთ უფალს“** (ალ-მუ'მინუნ, 23:59)

ჰუსაინ იბნ 'აბდურ-რაჰმანმა მოჰყვა:

**„ერთხელ საიდ იბნ ჯუბაირთან ერთად ვიყავი, როცა მან იკითხა: რომელმა თქვენგანმა ნახა გუშინ ვარსკვლავის მოწყვეტა? მე ვნახე მეთქი - ვუპასუხე - მაგრამ მე არ ვლოცულობდი, რადგან შხამიანმა მორიელმა მიკბინა. მან მკითხა - აბა რას აკეთებდი? მე ვუპასუხე - ვკითხულობდი რუყიას (გამოლოცვას) ნაკბენის სამკურნალოდ!**

**რატომ გააკეთე ეს?**

**იმიტომ რომ აშ-შაბისგან მოვისმინე ამაზე.**

**რა მოისმინე?**

**ბურაიდა იბნ ჰუსაიბს უთქვამს, რომ რუყიის კითხვა შეიძლება მხოლოდ ავ თვალზე და შხამიან ნაკბენზე.**

**საიდმა თქვა: წარმატებულია ის, ვინც განახორციელა**

თავისი ცოდნა. მაგრამ იბნ ‘აბბასმა მოგვიყვა ჩვენ, რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: მე მაჩვენეს ჩემს წინ მოსულ მაცნეთა და წინასწარმეტყველთა მიმდევრები. მე დავინახე ზოგი წინასწარმეტყველი რამდენიმე მიმდევრით, ზოგიერთი წინასწარმეტყველი ერთი და ორი მიმდევრით იყო, ხოლო ზოგიერთიც მარტო. შემდეგ უცებ დავინახე დიდი ჯგუფი და მეგონა ეს ჩემი ხალხის კრება. მაგრამ მითხრეს, რომ ეს მუსა და მისი ხალხიაო. შემდეგ დავინახე უფრო დიდი ჯგუფი და მითხრეს - ეს არის შენი ხალხი. 70 ათასი მათგანი პირდაპირ შევა სამოთხეში განკითხვისა და სასჯელის გარეშე. მერე კი მაცნე ﷺ ადგა და შევიდა სახლში. ხალხმა დაიწყო განსჯა, თუ ვინ იყო ეს 70 ათასი კაცი. ზოგიერთები ამბობდნენ - ეს მაცნე მუჰამმადის ﷺ უახლოესი თანამიმდევრები იქნებიანო. მეორე ნაწილი ამბობდა - ეს ისინი იქნებიან, ვინც ისლამში დაიბადა და ღმერთისთვის თანაზიარი არ შეუქმნიაო. გამოითქვა სხვა აზრებიც. როცა ღმერთის მაცნე ﷺ გამოვიდა სახლიდან, მას მოუყვნენ ამ კამათის შესახებ და მან ﷺ თქვა: ეს ის ხალხია, ვინც არ ითხოვს რუყიის კითხვას, ვინც არ იდაღავს ჭრილობებს, ვისაც არ სჯერა ცრურწმენების (კარგი და ავი ნიშნებისა) და რომლებიც მხოლოდ უფალს მოიიმედებენ.

ამ დროს ‘უქქაშა იბნ მიჰსანი წამოდგა და თქვა: შეევედრე ღმერთს, რომ მე ვიყო ერთ-ერთი მათგანი.

მაცნემ ﷺ თქვა: შენ ხარ ერთ-ერთი მათგანი.

შემდეგ კიდევ ერთი წამოდგა და თქვა: შეევედრე ღმერთს, რომ მეც ვიყო ერთ-ერთი მათგანი. მაგრამ მაცნემ ﷺ უპასუხა: უქქაშამ მოგასწრო.“ (ალ-ბუხარი 10/130, 131; მუსლიმი 220; ათ-თირმიზი 2448.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ერთღმერთიანობის სიწრფელის მიხედვით ადამიანებს შორის არსებობს სხვადასხვა საფეხურები.

2. რა არის ერთღმერთიანობის სიწრფელე.

3. იბრაჰიმი, ღმერთმა დალოცოს იგი, შექებულია ღმერთის მიერ, რადგან იგი არ იყო მრავალღმერთიანთაგანი.

4. ღმერთმა შეაქო ყველა ისინი, ვინც არ გაუჩინა მას თანაზიარი და არ გამოავლინა მრავალღმერთიანობა.

5. ჭრილობების დადაღვისა და შელოცვებისგან მორიდება არის თავჰიდის სიწრფელის ნიშანი. თუმცა თუ შელოცვა მიმდიანრეობს ყურანით და სუნნით, ეს პრობლემა არ არის, რადგან არსებობს ავფ იბნ მალიქის ჰადისი, რომლის თანახმადაც მაცნე ﷺ ამბობს:

„შელოცვა დასაშვებია, თუ იქ არ არის მრავალღმერთიანობის გამოვლინება“ (მაგ: ცრუ ღვთაებებისა და ბუნების მოვლენების მოიმედება) (მუსლიმი 2186; აბუ დავუდი 3886.)

6. ამგვარი რამეებიდან მორიდების საფუძველი არის ღმერთის მოიმედება.

7. ცოდნა და სრული შეგნება მაცნე მუჰამმადის ﷺ საჰაბების მიერ იმ ფაქტისა, რომ ღმერთზე მინდობისა და მოიმედების მაღალი საფეხურის მიღწევა მხოლოდ გამუდმებული პრაქტიკით მიიღწევა.

8. როგორ ისწრაფვოდნენ საჰაბები სიკეთის კეთებისკენ.

9. მაცნე მუჰამმადის ﷺ ერის უპირატესობა როგორც რიცხვით, ასევე ხარისხით.

10. მუსას, ღმერთმა დალოცოს იგი, მიმდევრების უპირატესობა.

11. მაცნე მუჰამმადმა ﷺ იხილა სხვადასხვა წინასწარმეტყველების მიმდევარი ერები.

12. უკანასკნელ დღეს ყველა ადამიანი წინასწარმეტყველის გარშემო მოიყრის თავს, ვის ქადაგებასაც გამოეხმაურა და მიიღო.

13. წინასწარმეტყველების მიმდევართა მცირერიცხოვნობა.

14. არიან წინასწარმეტყველები, რომელთა ქადაგებაც ყურად არავინ იღო.

15. ადამიანმა არ უნდა მიაქციოს ყურადღება რიცხოვნობას - არც გაამაყდეს მისი თანამოაზრეების მრავალრიცხოვნობით და არც გული აიცრუოს სიმართლის მიმდევართა მცირერიცხოვნობის გამო.

16. შელოცვა ანუ რუყია, რომელშიც არ არის მრავალღმერთიანობის გამოვლინება, დაშვებულია შხამიანი ნაკბენისა და ავი თვალის წინააღმდეგ.

17. მართლმორწმუნე წინაპრების ღრმა ცოდნა, რადგან ითქვა: წარმატებულია ის, ვინც განახორციელა თავისი ცოდნა. ასევე ცოდნა იმისა, რომ პირველი ჰადისი არ არის მეორესთან წინააღმდეგობაში.

18. მართლმორწმუნე წინაპრები არ აქებდნენ ადამიანებს ტყუილუბრალოდ და დაუმსახურებლად.

19. სიტყვები: შენ ხარ ერთ-ერთი მათგანი წინასწარმეტყველობის დასტურია.

20. ‘უქქაშა იბნ მიჰსანის უპირატესობა.

21. ორაზროვანი პასუხის გაცემის შესაძლებლობა. მაცნე მუჰამმადის ﷺ მიერ გაცემულმა პასუხმა მეორე მთხოვნელის მიმართ შეაჩერა სხვა მთხოვნელები. ხოლო კონკრეტულ საჰაბას არც უარი უთხრა და არც დაჰპირდა თხოვნის ასრულებას, რაც აუცილებლად გამოიწვევდა დანარჩენების მიერ იგივე თხოვნას.

22. მაცნე მუჰამმადის ﷺ საუკეთესო ქცევა და მანერები.

## კარი მეოთხე

## აუცილებლობა სიფრთხილისა მრავალღმერთიანობის გამოვლინებების მიმართ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„უეჭველად, ღმერთი არ მიუტევებს მისთვის თანაზიარის გაჩენას, მაგრამ ამის გარდა იგი მიუტევებს, რასაც ინებებს.“** (ან-ნისა, 4:48; 4:116)

იბრაჰიმმა, ღმერთმა დალოცოს იგი, თქვა:

**„გვაშორე მე და ჩემს შვილებს ცრუ ღვთაებათა თაყვანისცემა“** (იბრაჰიმ, 14:35)

მაჰმუდ იბნ ლაბიდი გადმოსცემს, რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა: **„ყველაზე უფრო საშინელი, რაც მეშინია რომ თქვენ დაგემართებათ, არის მცირე შირქი** (მრავალღმერთიანობის მცირე გამოვლინება). **როცა შეეკითხნენ, რა იყოს ეს, მან უპასუხა - რიია** (თავის მოსაწონებელი საქციელი).“ (აჰმადი 5/428; 5/429.)

იბნ მას'უდმა მოჰყვა, რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა:

**„ვინც გარდაიცვლება იმგვარად, რომ ღმერთს თანაზიარს უჩენდა, შევა ცეცხლში!“** (ალ-ბუხარი 8/132; 11/493. აჰმადი 1/462; 1/463.)

ჯაბირი გადმოსცემს ჰადისს, რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა:

**„ის, ვინც წარსდგება ღმერთის წინაშე ისე, რომ მისთვის თანაზიარი არ გაუჩენია, საბოლოოდ სამოთხეში მოხვდება. ის, ვინც წარსდგება მის წინაშე ისე, რომ მას თანაზიარს უჩენდა, შევა ცეცხლში.“** (მუსლიმი 93.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. აუცილებლობა,რომ სიფრთხილით მოვეპყრათ მრავალღმერთიანობის გამოვლინებებს.

2. თავის მოსაწონებელი საქციელები მრავალღმერთიანობის ერთ-ერთი გამოვლინებაა.

3. იგი მრავალღმერთიანობის მცირე გამოვლინებათა რიცხვს განეკუთვნება.

4. იგი არის ყველაზე უფრო დიდი საფრთხე მორწმუნეებისთვის.

5. როგორც სამოთხის, ისე ჯოჯოხეთის სიახლოვე.

6. მათი სიახლოვის მითითება ერთ ჰადისში.

7. ის, ვინც თანაზიარს არ უჩენდა ღმერთს, საბოლოოდ სამოთხეში მოხვდება. ის კი, ვინც მას თანაზიარს უჩენდა,ცეცხლში,იმის მიუხედავად,უფრო მეტ თაყვანისცემას ღმერთის მიმართ ახორციელებდა თუ არა.

8. იბრაჰიმის, ღმერთმა დალოცოს იგი, ვედრების მნიშვნელობა, სადაც იგი თხოვს ღმერთს აარიდოს მას და მის შვილებს მრავალღმერთიანობა.

9. იბრაჰიმის მიერ ხალხის უმრავლესობის მდგომარეობიდან გაკეთებული დასკვნა, რაზეც მიგვითითებს აია:

„უფალო, მათ მრავალი ადამიანი ააცდინეს გზას...“ (იბრაჰიმ, 14:36)

10. „არ არის ღვთაება,გარდა ერთი ღმერთისა“-ს განმარტება იბნ მას’უდის ჰადისში.

11. მრავალღმერთიანობის ყოველგვარი გამოვლინებებისგან თავის შორს დამჭერთა უპირატესობა.

## კარი მეხუთე
## ერთღმერთიანობის დამოწმებისკენ მოწოდება

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„უთხარი: ეს არის ჩემი გზა! მე მოგიწოდებთ ღმერთისკენ, ჭეშმარიტი ხედვით, მეც და ისინიც, ვინც მომყვებიან. და მადლობა ღმერთს, მე არ ვარ მრავალღმერთიანთაგანი.“** (იუსუფ, 12:108)

იბნ ‘აბბასი გადმოსცემს: **„როცა მაცნე მუჰამმადი ﷺ გზავნიდა მუაზს იემენში, უთხრა მას: შენ მიდიხარ ხალხთან, რომელიც წიგნის მქონეთ განეკუთვნება. ამიტომ მოუწოდე მათ, აღიარონ რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა, და არ შეუქმნან თანაზიარი ღმერთს. თუ ამაზე დაგთანხმდებიან, შემდეგ უთხარი, რომ ღმერთმა დააწესა ხუთჯერადი ლოცვა. შემდეგ უთხარი, რომ ღმერთმა უბრძანა მდიდრებს მათ შორის, გასცენ მოწყალება ღარიბებზე. თუ ისინი დაგთანხმდებიან ამაზეც, მაშინ არ შეაგროვო მოწყალება მათი საუკეთესო ქონებიდან და არ გაბედო მათი უფლებების ხელყოფა, გეშინოდეს შევიწროებულისა და დაჩაგრულის ვედრებისა, რადგან მასა და ღმერთს შორის არ არის ზღუდე.“** (ალ-ბუხარი 3/225; 3/282-285. მუსლიმი 19. ათ-თირმიზი 625. აბუ დავუდი 1584. ან-ნასა’ი 5/55)

საჰლ იბნ სა’დი გადმოსცემს: **„ხაიბარში ბრძოლის დღეს მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა: ხვალ მე დროშას მივცემ ადამიანს, რომელსაც უყვარს ღმერთი და მისი**

**მაცნე, ასევე მათაც უყვართ იგი. ღმერთი მოგვანიჭებს გამარჯვებას მისი წინამძღოლობით.**

**ხალხმა მთელი ღამე იმაზე კამათში გაატარა, თუ ვინ იქნებოდა ეს ადამიანი. დილით ისინი მივიდნენ მაცნესთან ﷺ და ყველა იმედოვნებდა, რომ მას მისცემდნენ დროშას. მაცნემ ﷺ იკითხა: სად არის 'ალი?**

**თვალები სტკივა და ვერ ხედავს უპასუხეს მას და ხალხის ნაწილი წავიდა მის მოსაყვანად. მაცნემ ﷺ თავისი ნერწყვი მოუსვა მას თვალებზე, შემდეგ ღმერთს შეევედრა და ალი განიკურნა, თითქოს არც არასოდეს ტკიებოდა თვალები. შემდეგ მაცნემ ﷺ დროშა გადასცა ალის და უთხრა: - წადი გულმშვიდად და ღირსეულად, როცა მიაღწევ მტრების რიგებს, მოუწოდე მათ ერთღმერთიანობისკენ და აცნობე ისლამისა და მათი ვალდებულებების შესახებ. ვფიცავ ღმერთს, თუ იგი დააყენებს ერთ ადამიანსაც შენი საშუალებით პირდაპირ გზაზე, ეს უმჯობესი იქნება შენთვის, ვიდრე წითური აქლემების ჯოგი** (უდიდესი ამქვეყნიური ქონება)." (ალ-ბუხარი 7/48; მუსლიმი 2406; აჰმადი 5/333.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ერთღმერთიანობისკენ მოწოდება მაცნე მუჰამმადის ﷺ მიმდევართა მაგალითი და გზაა.

2. აუცილებელია განზრახვის სიწრფელის შენარჩუნება, რომ ერთღმერთიანობისკენ მოწოდება ჩვენი აზრებისა და შეხედულებების გაზიარებებისკენ

მოწოდებად არ იქცეს.

3. ჭეშმარიტი ხედვა არის აუცილებელი ამგვარი მოწოდებისას.

4. ერთღმერთიანობის სილამაზე ვლინდება ღმერთის მიმართ ყოველგვარი მკრეხელობიდან გარიდებაში.

5. მრავალღმერთიანობის სიმახინჯე ვლინდება ღმერთის დამდაბლებაში.

6. ასევე მნიშვნელოვანია, რომ მუსლიმი გაემიჯნოს მრავალღმერთიანებს, რათა მათმა ჩვეულებებმა მასზეც არ მოახდინოს გავლენა, თუნდაც ეს მუსლიმი მტკიცედ იყოს დარწმუნებული ერთღმერთიანობის უპირატესობაში.

7. ერთღმერთიანობის მიმდევრობა და მისი მოწოდება არის უპირველესი ვალდებულება.

8. ერთღმერთიანობა არის უპირველესი, მათ შორის ხუთჯერად, სავალდებულო ლოცვაზე მნიშვნელოვანიც.

9. ღმერთის განსაკუთრებულობა, ყოველი თაყვანისცემისა და მსახურების მისკენ მიმართვა არის „არ არის ღვთაება გარდა ერთი ღმერთისა“-ს რეალური მნიშვნელობა.

10. წიგნის მქონეთა შორის არის ხალხი, ვინც ან არ იცის ერთღმერთიანობის შესახებ, ან არ ახორციელებს მას პრაქტიკაში.

11. რელიგიის ახსნა და გაცნობა უნდა მოხდეს ნაბიჯ-ნაბიჯ.

12. პირველ რიგში ახსნილი უნდა იყოს უფრო მნიშვნელოვანი საკითხები.

13. სავალდებულო მოწყალების მნიშვნელობა.

14. მეტად მცოდნე ვალდებულია აუხსნას გაუგებრობა და გაუფანტოს ეჭვები იმას, ვინც ნაკლები იცის.

15. სავალდებულო მოწყალების ქონების საუკეთესო ნაწილიდან შეგროვების აკრძალვა.

16. ერიდეთ ჩაგრულისა და შევიწროებულის ვედრებას.

17. ჩაგრულის ვედრებასა და ღმერთს შორის ზღუდე არ არსებობს.

18. ერთღმერთიანობის ერთ-ერთი კანონზომიერებაა ის გამოცდები სნეულებით, შიმშილითა თუ სხვა სიძნელეებით, რაც თავს ატყდებათ მაცნეებსა და წინასწარმეტყველებს.

19. სიტყვები **„...მე დროშას მივცემ...“** მაცნეობის ჭეშმარიტების ერთ-ერთი დადასტურებაა.

20. ‘ალის თვალების განკურნებაც იგივეს დადასტურებაა.

21. ‘ალის უპირატესობა.

22. საჰაბების უძილო ღამე გამარჯვების დაპირების გამო ადასტურებს მათ წრფელ რწმენას.

23. ბედისწერა: დროშა შეხვდა იმას, ვისაც ეკუთვნოდა, თუმცა იგი სულაც არ ისწრაფვოდა მისკენ. ხოლო მათ, ვინც ისწრაფვოდა მისკენ, იგი არ შეხვდათ.

24. მაცნე მუჰამმადის صلى الله عليه وسلم რჩევა ‘ალის მიმართ: **„წადი გულმშვიდად და ღირსეულად...“**

25. ისლამისკენ მოწოდების ვალდებულება ბრძოლის დაწყებამდე.

26. ვისაც მოეწოდათ ისლამზე და უარი თქვეს მასზე და აგრძელებენ ბრძოლას, მათთან საპასუხოდ შებრძოლების კანონიერება.

27. ისლამისკენ მოწოდება უნდა განხორციელდეს ცოდნითა და სიბრძნით, როგორც ბრძანა მაცნემ صلى الله عليه وسلم „...აცნობე მათი ვალდებულებების შესახებ.“

28. ღმერთის წინაშე ვალდებულებების ცოდნის მნიშვნელობა ისლამში.

29. ჯილდო თუნდაც ერთი ადამიანის სწორ გზაზე დაყენებისთვის.

30. რელიგიური საკითხის გამოცხადებისას მის სისწორეში დარწმუნებულობის დასადასტურებლად დაფიცების დაშვება.

## კარი მეექვსე

## ერთღმერთიანობისა და „არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა“ დამოწმების მნიშვნელობის განმარტება

უზენაესი ﷻ ბრძანებს თავის ბრძენ წიგნში:

**„ისინი, ვისაც უხმობენ** (ევედრებიან), **თავად ეძებენ დაახლოებას თავის უფალთან, ესწრაფვიან რომ იყვნენ უახლოესი მასთან და იმედი აქვთ მისი მოწყალებისა, ხოლო მის სასჯელს კი უფრთხიან. უეჭველად, შენი უფლის სასჯელი არის საფრთხილო.“** (ალ-ისრა, 17:57)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„და მოუყევი, როგორ უთხრა იბრაჰიმმა მამამისსა და თვისტომთ უეჭველად, მე ვერიდები და ვემიჯნები მათ, რასაც თქვენ თაყვანს სცემთ. გარდა იმისა, ვინც შემქმნა მე. უეჭველად, იგი გამიძღვება პირდაპირ გზაზე.“** (აზ-ზუხრუფ, 43:26-27)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„ქრისტიანებმა და იუდეველებმა გაიჩინეს თავიანთი რაბინები, ხახამები, მღვდლები და ბერები უფლად, შემოქმედი ღმერთის გარდა.“** (ათ-თაუბა, 9:31)

**„არიან ხალხი, ვინც ღმერთს თანაზიარს უჩენენ, და უყვართ ეს თანაზიარნი ისე, როგორც ღმერთი უნდა უყვარდეთ...“** (ალ-ბაყარა, 2:165)

მაცნე ﷺ ამბობს:

**„ის, ვინც დაამოწმა, რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი ღმერთის გარდა, და უარჰყო ყოველივე, რასაც თაყვანს სცემენ მის გარდა, მისი ქონება და სისხლი შეუვალია, ხოლო მისი განკითხვა ღმერთის ხელთ არის“** (მუსლიმი 23.)

## ამ თავში მოყვანილი საკითხები არის ყველაზე მნიშვნელოვანი

აქ არის განმარტება ერთღმერთიანობისა, მისი დამოწმებისა და ცხადი საკითხების განხილვა.

აია სურა ალ-ისრადან მიმართავს იმ მრავალღმერთიანებს, რომლებიც გარდაცვლილ მორწმუნეებსა და წმინდანებს უხმობდნენ და ევედრებოდნენ ღმერთთან დაახლოების მიზნით. ეს აია ცხადჰყოფს ამგვარი საქციელის უსაფუძვლობასა და უაზრობას, ასევე იმას, რომ ეს საქციელი მრავალღმერთიანობის ერთ-ერთი უდიდესი გამოვლინებაა.

აია სურა ათ-თაუბადან კი გვამცნობს წიგნის მქონეებმა უფლად დაიდგინეს თავისი რაბინები, ხახამები, მღვდლები და ბერები. ეს გამოიხატება იმაში, რომ ისინი მორჩილებენ მათ. როცა სურთ რაიმე საკითხზე რელიგიური გადაწყვეტილება, ისინი მიმართავენ რელიგიის მსახურებს და არა ღმერთის წიგნებს. მათთვის სწორედ რელიგიის მსახურთა გადაწყვეტილებაა მთავარი, მიუხედავად იმისა,ეს გადაწყვეტილება ღვთიურ გამოცხადებაზეა დაფუძნებული თუ არა. რელიგიის მსახურებსა და სწავლულებს მხოლოდ მაშინ უნდა დავემორჩილოთ, როცა ისინი მოგვიწოდებენ ღმერთის მორჩილებისკენ.

თუ ისინი პირიქით, ღმერთის ურჩობისკენ და მისი კანონებიდან გადახვევისკენ მოგვიწოდებენ, მაშინ მათდამი მორჩილება დანაშაულია.

იგივე საკითხს ეხება იბრაჰიმის, ღმერთმა დალოცოს იგი, სიტყვა: **„უეჭველად, მე ვერიდები და ვემიჯნები მათ, რასაც თქვენ თაყვანს სცემთ. გარდა იმისა, ვინც შემქმნა მე.“** ამით მან სხვა ყველა თაყვანისცემის ობიექტი,გარდა შემოქმედი ღმერთისა, უარყო. ამგვარი უარყოფა არის **„არ არის ღვთაება გარდა ერთი ღმერთისა“**-ს დამოწმების ერთ-ერთი საფუძველი, რასაც ადასტურებს შემდეგი აია:

**„და მან დატოვა ეს სიტყვა** (არ არის ღვთაება გარდა ერთი ღმერთისა) **შემდგომი თაობებისთვის, იქნებ ისინი დაუბრუნდნენ მას.“** (აზ-ზუხრუფ, 43:28)

ასევე არის აია სურა ალ-ბაყარადან,და შემდგომ უზენაესი ბრძანებს:

**„... და ვერასოდეს ამოვლენ ისინი ცეცხლიდან.“** (ალ-ბაყარა, 2:167)

უზენაესი გვეუბნება, რომ ამ ხალხს უყვარს ღმერთისთვის გაჩენილი თანაზიარნი ისე, როგორც ღმერთი, ანუ ერთიცა და მეორეც უყვართ დიდი სიყვარულით, მაგრამ ღმერთმა არ დაუშვა ისინი ისლამში და მათ ურწმუნოები უწოდა თანაზიართა გაჩენის გამო. მაშ რა უნდა ითქვას მათზე, ვისაც ეს თანაზიარნი ღმერთზე უფრო მეტად უყვართ? ან მათზე,ვისაც უყვარს მხოლოდ თავისი თაყვანისცემის ობიექტი და სულაც არ უყვარს ღმერთი?

ამ მსჯელობის დასტურია მაცნე მუჰამმადის სიტყვა: **„ის, ვინც დაამოწმა, რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი ღმერთის გარდა, და უარჰყო ყოველივე, რასაც თაყვანს სცემენ მის გარდა, მისი**

**ქონება და სისხლი შეუვალია...**“ ეს სიტყვები მთლიანად განმარტავს **„არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა**“-ს დამოწმების არსს. ანუ ეს დამოწმება არ იცავს ადამიანის სისხლსა და ქონებას, ამგვარად არ არის სრული, ვიდრე ადამიანი არ უარყოფს ყველა სხვა თაყვანისცემის ობიექტს, რასაც ადამიანები თაყვანს სცემენ ღმერთის გარდა. თუნდაც მან სიტყვიერად წარმოთქვას **„არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა“**, თუნდაც შეასრულოს ხუთჯერადი ლოცვები ან სხვა სავალდებულო ღვთისმსახურებები, სანამ ადამიანი არ უარყოფს ყოველივე სხვა თაყვანისცემის ობიექტს, შემოქმედი ღმერთის გარდა, მისი დამოწმება არასრულია იმგვარად, რომ იგი არ არის მისი სისხლისა და ქონების ხელშეუხებლობის გარანტიაც კი! რაოდენ დიდი და მნიშვნელოვანი საკითხია ეს! ეს განმარტება და არგუმენტაცია დამარწმუნებელი უნდა იყოს ნებისმიერი მოკამათისთვის.

## კარი მეშვიდე

## ბეჭდის, თილისმისა და მსგავსი საგნების ტარება უბედურებებისგან დასაცავად არის მრავალღმერთიანობის გამოვლინება

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„უთხარი: თუ გიფიქრიათ მასზე, რასაც მოუხმობთ ღმერთის გარდა? თუ ღმერთმა გადაწყვიტა ჩემი დასჯა, ნუთუ მათ შეუძლიათ ამარიდონ ეს სასჯელი? თუ ღმერთმა გადაწყვიტა ჩემი დაჯილდოება, ნუთუ მათ შეუძლიათ წამართვან ეს ჯილდო? უთხარი: საკმარისია ერთი ღმერთი ჩემთვის, მას მოიიმედებენ გონიერი მოიმედენი.“** (აზ-ზუმარ, 39:38)

‘იმრან ბინ ჰუსაინმა გადმოსცა:

**„ერთხელ მაცნე მუჰამმადმა ﷺ დაინახა ადამიანი ყვითელი ბეჭდით ხელზე და ჰკითხა, თუ რა იყო ეს. კაცმა უპასუხა: მე ვატარებ ამ ბეჭედს, რომ ჯანი არ დამისუსტდეს. მაცნემ ﷺ უთხრა: სწრაფად მოიხსენი ეგ ბეჭედი! იგი გართმევს ძალას! და თუ მოხდება ისე, რომ სიკვდილი გეწვევა მაგ ბეჭდით ხელზე, ვერასდროს მიაღწევ ბედნიერებას (სამოთხეს)!“** (აჰმადი 4/445; იბნ მაჯა 3531; იბნ ჰიბბანი 1410.)

‘უყბა იბნ ‘ამირი გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვებს:

**„ვინც ატარებს თილისმას, ღმერთი არ უწყალობებს კეთილ ბოლოს. ვინც ატარებს ნიჟარას, ღმერთი არ უწყალობებს თავშესაფარს.“** (აჰმადი 4/154; იბნ ჰიბბანი 1443; ალ-ჰაქიმი 4/417.)

ასევე გადმოცემულია ამ ჰადისის მეორე ვერსია:

**„ვინც ატარებს თილისმას, მან ღმერთს გაუჩინა თანაზიარი.“** (აჰმადი 4/156; ალ-ჰაქიმი 4/417.)

იბნ აბუ ჰათიმი გადმოსცემს:

**„ერთხელ ჰუზაიფამ დაინახა ადამიანი, რომელიც ატარებდა ლენტს ციებ-ცხელებისგან თავდასაცავად, იგი მივარდა მას, ჩამოხსნა ეს ლენტი და წაუკითხა აია:**

**უეჭველად, მათი უმეტესობა არ ირწმუნებს ღმერთს ისე, თუ მას თანაზიარი არ გაუჩინა** (იუსუფ, 12:106)“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ნებისმიერი ფორმის თილისმების ტარების დაუშვებლობა და მათი მრავალღმერთიანობასთან გათანაბრება.

2. მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვა ‘იმრან ბინ ჰუსაინის ჰადისიდან, რომ თუ ადამიანი გარდაიცვლებოდა ამ ბეჭდით ხელზე,იგი ვერასოდეს მიაღწევდა ბედნიერებას. ეს ადასტურებს საჰაბების სიტყვას, რომ მცირე შირქიც კი დიდ ცოდვებზე უარესია.

3. უცოდინრობა ვერ იქნება გამართლება ასეთ შემთხვევებში.

4. თილისმა არა მხოლოდ ზესთასოფელში იქნება დამღუპველი შედეგების მომტანი, არამედ ამ ქვეყანაზეც, რისი დასტურიცაა მაცნის ﷺ სიტყვა: **„იგი გართმევს ძალას!..“**

5. მათი შეგონება, ვინც იქცევა ასე.

6. ვინც ატარებს ამგვარ ნივთებს,ატარებენ იმის გამო, რომ მისი იმედი აქვთ.

7. თილისმის მატარებლის მრავალღმერთიანად გამოცხადება.

8. ავადმყოფობისგან დასაცავად ლენტის ტარებაც მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა.

9. ჰუზაიფას მიერ მრავალღმერთიანთა საწინააღმდეგო აიის წაკითხვა ადასტურებს, რომ საჰაბები იყენებდნენ ამგვარ აიებს მრავალღმერთიანობის მცირე გამოვლინებებთან საბრძოლველად, როგორც იბნ ‘აბბასმა გააკეთა ეს სურა ალ-ბაყარას აიასთან დაკავშირებით.

10. ავი თვალისგან დასაცავად თილისმის ტარება ასევე მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა.

11. თილისმის მატარებლებისთვის ცუდი ბოლოსი და ნიჟარის მატარებლებისთვის უკანასკნელ დღეს უთავშესაფროდ დარჩენის წინასწარმეტყველება არის იმის ნიშანი, რომ ღმერთი მიატოვებს ასეთ ადამიანებს.

## კარი მერვე
## შელოცვებსა და თილისმებზე

აბუ ბაშირ ალ-ანსარი გადმოსცემს:

**„მე ბევრჯერ ვახლდი ღმერთის მაცნეს ﷺ სხვადასხვა მოგზაურობისა თუ ლაშქრობის დროს. იგი ყოველთვის გზავნიდა ხალხს ბრძანებით, რომ ჩამოეხსნათ აქლემის კისრებიდან გამხმარი მშვილდის ლარები და არ დაეტოვებინათ აქლემის კისრებზე არანაირი მსგავსი თილისმა.“** (ალ-ბუხარი 6/98; მუსლიმი 2115; აბუ დავუდი 2552; აჰმადი 5/216; მალიქი 2/937.)

იბნ მას'უდი გადმოსცემს:

**„გავიგონე, როგორ თქვა ღმერთის მაცნემ ﷺ: შელოცვა, თილისმა და მოჯადოება არის მრავალღმერთიანობა!“** (აბუ დავუდი 3883; იბნ მაჯა 3530; აჰმადი 1/381; ალ-ჰაქიმი 4/418.)

'აბდულლაჰ იბნ 'უქაიმი გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვებს:

**„ვინც ჩამოიკიდებს** (თილისმას), **სწამს კიდეც მისი.“** (აჰმადი 4/211; ათ-თირმიზი 2073.)

თილისმა – ეს არის ნივთი, რასაც ადამიანი ჩამოიკიდებს ტანზე ან დაიმაგრებს ტანსაცმელზე, რათა თავი დაიცვან ავი თვალისგან. თუ თილისმა არის ფურცელზე დაწერილი და შემდეგ შეხვეული ყურანის აია,ამ შემთხვევაში ზოგიერთი საჰაბა ნებას რთავდა მისი ტარებისა, ხოლო ზოგიერთი კი არა და მიიჩნევდა ამგვარ თილისმებსაც აკრძალულად, მათ

შორის იბნ მას'უდი, იბნ 'აბბასი, ჰუზაიფა და სხვები. და ამ აკრძალვას აქვს რამდენიმე უპირატესობა, მათ შორის:

ა) საერთო აკრძალვა თილისმებისა, სადაც არ არის მითითებული გამონაკლისი.

ბ) ცოდვისკენ მიმავალი კარის დაკეტვა. რადგან თილისმის ტარება ყურანის აიებით ხალხში იწვევს სხვადასხვა თილისმების ტარების სურვილს.

გ) გარდაუვალი უპატიო მოპყრობა ყურანის აიის მიმართ, რადგან მისი თილისმად მატარებელი შეიტანს მას უსუფთაო ადგილებში, საპირფარეშოში და ა.შ.

წარმართული, ტრადიციული შელოცვები არის მრავალღმერთიანობა, ხოლო შელოცვა დასაშვებია იმ შემთხვევაში, თუ ის მიმართულია შხამიანი ნაკბენის, ავი თვალის ან რაიმე სნეულების წინააღმდეგ, იგი უნდა წარმოადგენდეს ღმერთის სიტყვას (ყურანის აიებს), იკითხებოდეს გასაგებ და დაუმახინჯებელ არაბულ ენაზე და მის საფუძველში როგორც მკითხველის, ისე პაციენტის მხრივ უნდა იდოს რწმენა იმისა, რომ ისინი თავისთავად კი არ ახდენენ რაიმე გავლენას, არამედ ღმერთის ნებითა და ძალით.

რაც შეეხება მოჯადოებას, ეს არის როდესაც ამბობენ, რომ სხვადასხვა საქციელებით შესაძლებელია ერთმანეთი შეაყვარონ კაცსა და ქალს, ან ერთმანეთი შეაძულონ და ა.შ. ეს წარმოადგენს მრავალღმერთიანობის გამოვლინებას.

რუვაიფა' გადმოსცემს:

**„ერთხელ ღმერთის მაცნემ ﷺ მითხრა: რუვაიფა! თუ დიდხანს იცოცხლებ, გადაეცი ყველას, რომ ის, ვინც გაიკეთებს კვანძს წვერში, კისერზე მშვილდის გამომხმარ ლარს დაიკიდებს, გაიწმინდება სიბინძურისგან ნაკელითა**

**და ძვლებით, მუჰამმადმა უარი თქვა ასეთ ადამიანზე.“** (აბუ დავუდი 36; ან-ნასა’ი 8/135; აჰმადი 4/108)

სა’იდ იბნ ჯუბაირმა გადმოსცა:

**„ვინც მოხსნის ერთ თილისმას, მას ერთი მონის გათავისუფლების ჯილდო დაეწერება.“** (იბნ აბი შაიბა, 7/375)

იბრაჰიმ ან-ნახა’იმ გადმოსცა, რომ საჰაბებს შორის იყვნენ ხალხი, ვინც კრძალავდა ყველანაირ თილისმას, მათ შორის ყურანის აიებსაც.

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. შელოცვებისა და თილისმების რაობის ახსნა.
2. მოჯადოების რაობის ახსნა.
3. ეს ზემოთ მოყვანილი ქმედებები განეკუთვნება მრავალღმერთიანობის გამოვლინებებს.
4. შელოცვა ღმერთის სიტყვით არ არის მრავალღმერთიანობის გამოვლინება.
5. სწავლულების აზრი ყურანის აიების თილისმად გამოყენებასთან დაკავშირებით განსხვავებულია.
6. ცხოველებისთვის საყელურების გაკეთება ავი თვალისგან დასაცავად ასევე მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა.
7. მშვილდის ლარი ან მსგავსი თილისმის მატარებელთა გაფრთხილება.
8. იბრაჰიმ ან-ნახა’ის სიტყვა იმის შესახებ, რომ პირველი მუსლიმები კრძალავდნენ ყველანაირ თილისმას, არ არის წინააღმდეგობრივი, რადგან გულისხმობს იბნ მას’უდის თანამოაზრეებს.

## კარი მეცხრე

## ხეებისგან, ქვებისგან და მსგავსი საგნებისგან მადლისა და დალოცვის მოლოდინის შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ნუთუ გიხილავთ ალ-ლათი და ალ-'უზზა?“** (ან-ნაჯმ, 53:19)

აბუ ვაყიდ ალ-ლაისი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნესთან ﷺ ერთად გავემართეთ ჰუნაინისკენ. მაშინ ახალი დატოვებული გვქონდა ურწმუნოება და ახალი მიღებული გვქონდა ისლამი. წარმართებს ჰქონდათ ხე, რომელთანაც გროვდებოდნენ თავისი რიტუალების ჩასატარებლად, რომელზეც ჰკიდებდნენ ბრძოლის წინ აბჯარს და ა.შ. ამ ხეს ეძახდნენ „ზათ ანვათს“. როცა ამ ხეს ჩავუარეთ, ღმერთის მაცნეს ﷺ ვუთხარით მაცნეო, გაგვიკეთე ჩვენც ერთი ასეთი ხე, ისეთი, როგორც წარმართებს ჰქონდათ! ღმერთის მაცნემ კი გვიპასუხა: ღმერთი უდიდესია! ეს ყველაფერი ძველი, წარმართული ჩვეულებებია! ვფიცავ მას, ვისაც ეკუთვნის ჩემი სული, თქვენ მე იგივე მთხოვეთ, რაც ისრაელის ტომმა სთხოვა მუსას:**

**„ გაგვიკეთე ჩვენც ასეთი ღვთაებები, როგორიც მათ ჰყავთო! მან კი უთხრა უეჭველად, თქვენ ხართ უმეცარი ხალხი!“** (ალ-ა'რაფ, 7:138)

**და თქვენც მიჰყვებით მათ ჩვეულებებს, ვინც იყო თქვენს უწინ!“** (ათ-თირმიზი 2181; აჰმადი 5/218.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ან-ნაჯმის აიის მნიშვნელობა.

2. საჰაბების მიერ მოთხოვნილი ხე.

3. საჰაბებს არ განუხორციელებიათ თავისი განზრახვა.

4. საჰაბების განზრახვა იყო დაახლოებოდნენ ღმერთს ამ ხის საშუალებით.

5. თუ საჰაბები ვერ მიხვდნენ ამ საკითხის ნამდვილ არსს, სხვებისთვის მეტი შესაძლებლობაა, რომ ჩავარდნენ გზააბნევაში.

6. საჰაბებისთვის აღთქმული ჯილდო და მიტევება აღმატებულია, ვიდრე სხვებისთვის.

7. მაცნემ ﷺ არ აპატია მათ უცოდინრობის გამო, არამედ მკაცრად უარყო მათი სიტყვა და მიუგო: „ეს ძველი, წარმართული ჩვეულებებია!.. თქვენ მიჰყვებით მათ ჩვეულებებს, ვინც იყო თქვენს უწინ!“

8. მთავარი, რისი თქმაც უნდოდა მაცნეს ﷺ, არის ის, რომ საჰაბების მოთხოვნა თაყვანსაცემი ხის შესახებ და ისრაელის ტომის მოთხოვნა მუსას მიმართ წარმართების მსგავსი ღვთაების შესახებ ერთი და იგივეა.

9. ამგვარი საქციელებისა და თაყვანსაცემი ობიექტების უარყოფას შეიცავს დამოწმება „არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა.“

10. მაცნემ ﷺ დაიფიცა ამ სიტყვის წარმოთქმისას, რაც ხაზს უსვამს ამ საკითხის მნიშვნელობას.

11. მოთხოვნა, შეიქმნას ახალი თაყვანისცემის ობიექტი, არის მრავალღმერთიანობის უდიდესი გამოვლინება. მაგრამ რადგან საჰაბებმა მიმართეს მაცნეს ﷺ თავისი მოთხოვნით, რომელმაც მათ აუხსნა სიმართლე,რაც საჰაბებმა მიიღეს,ამ ქმედებით საჰაბები არ გასულან ისლამიდან.

12. აღნიშვნა „ჩვენ ახალი მიღებული გვქონდა ისლამი“ ნიშნავს, რომ კიდევ იყვნენ ისეთი ხალხიც, ვინც მეტი იცოდა.

13. ღმერთის განდიდება გაკვირვებისა და შეშფოთების დროს დასაშვებია, მიუხედავად იმისა რომ ზოგიერთის თქმით, ეს არასასურველია.

14. ყოველი ჭუჭრუტანა, რაც მრავალ-ღმერთიანობისკენ მიდის, დაგმანული უნდა იყოს.

15. არამუსლიმებზე დამსგავსების, მათი უნიკალური თვისებების გადმოღების აკრძალვა და დაუშვებლობა.

16. მასწავლებელი შესაძლოა მკაცრად მოექცეს მოსწავლეებს მათი სიკეთის გამო.

17. წესი ზოგადია და არა კონკრეტული სიტუაციის შესაბამისი, რასაც ადასტურებს ფრაზა: „ეს ძველი, წარმართული ჩვეულებებია...“

18. წინასწარმეტყველების ერთ-ერთი დასტურია ის, რომ სწორედ ისე მოხდა, როგორც მაცნემ ﷺ იწინასწარმეტყველა.

19. ყოველი, რის გამოც ღმერთი კიცხავს იუდეველებსა და ქრისტიანებს თავის წიგნში, ეხება მუსლიმებსაც.

20. მათ (იუდეველებსა და ქრისტიანებს) დადგენილი აქვთ, რომ ღვთისმსახურება გამომდინარეობს ბრძანებიდან. ასე რომ ეს სიტყვები შეგონებაა, გამოსადეგი საფლავის დაკითხვისას.

ცხადია პასუხი კითხვაზე – **„ვინ არის შენი უფალი?“**, პასუხი კითხვაზე **„ვინ არის შენი წინასწარმეტყველი?“** დამოკიდებულია იმაზე, თუ ვის მოწოდებას უპასუხა ადამიანმა და ვინ აუწყებდა მას უხილავის შესახებ. რაც შეეხება პასუხს კითხვაზე **„რა არის შენი სარწმუნოება?“** ამაზე პასუხი სჩანს მათი სიტყვებიდან **„გაგვიკეთე ჩვენც ასეთი ღვთაებები...“**

21. წიგნის მქონეთა მიერ არჩეული გზა გაკიცხულია, ისევე როგორც წარმართთა გზა.

22. აბუ ვაყიდის სიტყვებიდან **„ჩვენ ახალი დატოვებული გვქონდა ურწმუნოება და ახალი მიღებული გვქონდა ისლამი...“** ჩანს, რომ უსაფუძვლოა აზრი, თითქოს ძველი ჩვეულებები ერთი ხელის მოსმით სრულიად ამოიძირკვება ადამიანის გულიდან.

## კარი მეათე

## მსხვერპლშეწირვა, რომელიც ღმერთის გარდა სხვა რაიმეს მიემართება

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„თქვი: უეჭველად, ჩემი ლოცვა და ჩემი მსხვერპლშეწირვა, ჩემი სიცოცხლე და ჩემი სიკვდილი ღმერთის, სამყაროთა უფლის გულისთვისაა, რომელსაც არ ჰყავს თანაზიარი. ეს მებრძანა მე და მე ვარ პირველი მორჩილთაგანი.“** (ალ-ან'ამ, 6:162-163)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„მაშ, ლოცვით მიმართე შენს უფალს და შესწირე მსხვერპლი** (მხოლოდ მას)**.“** (ალ-ქავსარ, 108:2)

'ალი იბნ აბუ ტალიბი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ მასწავლა ოთხი რამ:**

**1. ღმერთმა დასწყევლა ისინი, ვინც მსხვერპლს სწირავენ და დაკლავენ ცხოველს არა მისი სახელით.**

**2. ღმერთმა დასწყევლა ისინი, ვინც შეურაცხყოფენ საკუთარ მშობლებს.**

**3. ღმერთმა დასწყევლა ისინი, ვინც შეიფარებს მკრეხელს და რელიგიაში სიახლის შემომტანს.**

**4. ღმერთმა დასწყევლა ისინი, ვინც ჩუმად გადაანაცვლა მიწის ნაკვეთის საზღვრები“** (მუსლიმი 1978; ან-ნასა'ი 7/232.)

ტარიყ იბნ შიჰაბი გადმოსცემს:

**„ერთხელ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ერთი ბუზის საბაბით ერთი კაცი სამოთხეში შევიდა, მეორე კი ჯოჯოხეთში. ხალხმა იკითხა ეს როგორ?**

**მაცნემ ﷺ თქვა: წარმართთა ტომს ჰქონდათ კერპი, რომელსაც ეკუთვნოდა გზა და არავის არ უშვებდნენ ამ გზაზე, თუ ამ კერპს მსხვერპლს არ შესწირავდა. ორი მოგზაური მოხვდა ამ გზაზე და მათ უთხრეს შესწირეთ მსხვერპლი რომ გაგატაროთო. პირველმა მოგზაურმა იუარა თან არაფერი მყავს ცხოველი, რომ შევწიროოო. წარმართებმა უთხრეს ბუზი მაინც შესწირეო. კაცმაც შესწირა ბუზი, გააგრძელა გზა, გზაზე სიკვდილი ეწვია და შეიქნა ჯოჯოხეთის მკვიდრი. მეორე მოგზაურმა კი უარი თქვა მე ღმერთის გარდა არასოდეს არავის არ შევწირავ მსხვერპლსო. ამიტომ მას წარმართებმა თავი მოკვეთეს და იგი სამოთხის მკვიდრი შეიქნა.“** (აზ-ზუჰდ, 1/15)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ან'ამის აიების მნიშვნელობა.
2. სურა ალ-ქავსარის აიის მნიშვნელობა.
3. ღმერთის რისხვასა და წყევლას პირველ რიგში იმსახურებენ ისინი,ვინც მსხვერპლს ალლაჰ ს გარდა სხვას შესწირავს.
4. შემდეგ რისხვას იმსახურებენ მშობლების მაწყევარნი. აღსანიშნავია ისიც, რომ სხვისი მშობლების შეურაცხყოფაც იგივე დანაშაულია. 'აბდულლაჰ იბნ 'ამრ იბნ ალ-'ასი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: მშობლების გალანძღვა უდიდესი ცოდვაა! ხალხმა იკითხა ნუთუ მოხდება, რომ საკუთარი მშობლები გალანძღოს ადამიანმა? მაცნემ ﷺ თქვა: კი. იგი ლანძღავს სხვა ადამიანის მამას, და სხვა კი საპასუხოდ ლანძღავს მის მამას. იგი ლანძღავს სხვა ადამიანის დედას და ის კი საპასუხოდ დედამისს ლანძღავს“** (ალ-ბუხარი 10/338; მუსლიმი 90; აჰმადი 2/164.)

5. შემდეგ რისხვას იმსახურებენ მკრეხელებისა და რელიგიაში სიახლის შემომტანებისთვის თავშესაფრის მიმცემნი და ხელშემწყობნი. რელიგიაში სიახლის შემომტანები ღმერთის რელიგიას არასრულყოფილად აცხადებენ და ამით უპირისპირდებიან მის სიტყვას:

**„დღეს მე სრულვყავი თქვენი სარწმუნოება...“** (ალ-მა'იდა, 5:3)

ასევე გადმოცემულია, რომ ყოველი ქადაგების წინ მაცნე მუჰამმადი წარმოთქვამდა სიტყვას: **“უეჭველად, ყველაზე ცუდი საქმეები რელიგიაში შემოტანილი სიახლეა, ყოველი რელიგიაში შემოტანილი სიახლე მკრეხელობაა, ყოველი მკრეხელობა გზააბნევაა, ყოველი გზააბნევა კი ცეცხლში სრულდება.“** (მუსლიმი 867; ან-ნასა'ი 3/188; იბნ მაჯა 1/45.)

6. შემდეგ რისხვას იმსახურებენ ისინი, ვინც უჩუმრად შეცვალა მიწის ნაკვეთების საზღვარი, რითაც ხელჰყო თავისი მეზობლის უფლებები.

7. განსხვავება კონკრეტული ადამიანის დაწყევლასა და ზოგადად ცოდვილების დაწყევლას შორის.

8. ტარიყ იბნ შიჰაბის ჰადისის მნიშვნელობა.

9. ადამიანი შეიქნა ჯოჯოხეთის მკვიდრად კერპისთვის შეწირული ბუზის გამო, რომელიც მას სულაც არ გაუკეთებია თავისი ნებით, არამედ ამ კერპის მიმდევართაგან თავის დასაღწევად შესწირა.

10. რაოდენ საძულველია მრავალღმერთიანობა ყოველი მორწმუნისთვის,ჩანს იქიდან,როგორ შეხვდა სიკვდილს მეორე მოგზაური, მიუხედავად იმისა, რომ წარმართები მისგან ითხოვდნენ მხოლოდ გარეგნულ, ფორმალურ საქციელს.

11. ის, ვინც ჯოჯოხეთის მკვიდრი გახდა, არ იყო ურწმუნო, რადგან მასზე ნათქვამია, რომ მისი ჯოჯოხეთის მკვიდრობის მიზეზი გახდა ერთი ბუზი. იგი რომ ურწმუნო ყოფილიყო, მისი ჯოჯოხეთის მკვიდრობის მიზეზი ბუზი არ იქნებოდა.

12. ტარიყის ჰადისი ადასტურებს მეორე ჰადისს, რომელიც იბნ მას'უდმა გადმოსცა:

**„სამოთხე თქვენგან უფრო ახლოსაა, ვიდრე თქვენი ფეხსაცმლის თასმები და ჯოჯოხეთიც იგივე მანძილზეა.“** (ალ-ბუხარი 11/275; აჰმადი 1/387.)

13. ქმედება, რომელსაც ადამიანი აკეთებს გულის კარნახით, უპირველესი მიზანია თვით წარმართებისთვისაც კი.

## კარი მეთერთმეტე

## დაუშვებელია ღმერთისთვის შესაწირი ცხოველის დაკვლა იქ, სადაც კლავენ სხვა ღვთაებებისთვის შესაწირს

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**,,ნუ დადგები სალოცავად იქ (ბოროტი მიზნებით აგებულ მეჩეთში). მეჩეთი, რომელიც დაფუძნებულია ღვთისმოშიშებაზე აგების პირველივე დღიდან, უფრო უკეთესია, რომ იქ დადგე სალოცავად. იქ არიან ადამიანები, რომელთაც უყვართ განწმენდა, და ღმერთსაც უყვარს განწმენდის მოყვარულნი.''** (ათ-თაუბა, 9:108)

საბით იბნ დაჰჰაქი გადმოსცემს:

**,,ერთ კაცს აღთქმა ჰქონია დადებული, რომ ღმერთისთვის აქლემი მსხვერპლად შეეწირა ბუვანას ველზე. იგი შეეკითხა მაცნეს ﷺ და მაცნემ ﷺ იკითხა: მაგ ველზე რომელიმე წარმართთა კერპი ხომ არ იდგა, რასაც მსხვერპლს სწირავდნენო? ხალხმა უპასუხა: - არაო. შემდეგ მაცნემ ﷺ იკითხა: მაგ ველზე წარმართები თავიანთ დღესასწაულებს ხომ არ აღნიშნავდნენო? ხალხმა უპასუხა: - არაო. მაშინ მაცნემ ﷺ თქვა: შეასრულე შენი აღთქმა, რადგან არ შეიძლება ისეთი აღთქმის ასრულება, რომლის ასრულებაც ღმერთის ურჩობას გამოიწვევს და ასევე იმის, რომელიც ადამის შვილის ძალისხმევას აღემატება.''** (აბუ დავუდი 13313.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ათ-თაუბას აიის მნიშვნელობა.

2. ცოდვა და ღმერთის ურჩობა კვალს ტოვებს იმ ადგილზეც,სადაც ის ჩადენილი იქნა,ასევე სიკეთე და ქველი საქმე.

3. ჩახლართული საკითხი ახსნილი და გარკვეული უნდა იქნას ბოლომდე,რომ გამოირიცხოს ყოველგვარი ორაზროვნება.

4. გადაწყვეტილების მიღებამდე ამ გადაწყვეტილების მიმღებს აქვს უფლება,დააზუსტოს ესა თუ ის საკითხი.

5. აღთქმა შესაძლოა დაკავშირებული იყოს ამა თუ იმ ადგილთან, თუ ის ადგილი სუფთაა და დაცლილია ყოველივე იმისგან, რაც შესაძლოა პრობლემას უქმნიდეს ამ აღთქმის შესრულებას.

6. აკრძალულია მსხვერპლის შეწირვა ღმერთისთვის იქ,სადაც კერპებსა და ცრუ ღვთაებებს მსხვერპლს სწირავდნენ, კერპის არსებობიდან დიდი ხნის შემდეგაც კი.

7. აკრძალულია მსხვერპლის შეწირვა ღმერთისთვის იქ,სადაც წარმართები და ურწმუნოები იკრიბებოდნენ თავიანთი დღესასწაულების აღსანიშნავად, ამ დღესასწაულების აღნიშვნის შეწყვეტიდან დიდი ხნის შემდეგაც კი.

8. ასეთ ადგილზე მსხვერპლშეწირვის აღთქმა ბათილია, რადგან იგი არის აღთქმა, რომელიც ღმერთის ურჩობას შეიცავს.

9. გაფრთხილება, რომ არ დავესმგავსოთ წარმართებსა და ურწმუნოებს მათი დღესასწაულების აღნიშვნაში, თუნდაც ეს უნებლიედ ხდებოდეს.

10. დაუშვებელია ისეთი აღთქმის დადება, რაც ღმერთის ურჩობასა და ცოდვას შეიცავს.

11. ადამიანმა არ უნდა დადოს ისეთი აღთქმა, რაც მის ძალებს აღემატება.

## კარი მეთორმეტე

## აღთქმა ღმერთის გარდა სხვისთვის მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ისინი არიან, ვინც ასრულებენ თავის აღთქმას და ეშინიათ დღისა, როცა ავი მოიცავს ყოველივეს“** (ალ-ინსან, 76:7)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„რასაც არ გაიღებთ ღმერთის გულისთვის და რასაც არ აღუთქვამთ, უეჭველად, ღმერთმა უწყის ეს ყოველივე.“** (ალ-ბაყარა, 2:270)

'აიშა გადმოსცემს, რომ მაცნემ ﷺ თქვა:

**“ვინც აღთქმად დადო ღმერთის მორჩილება, დაე, იყოს ღვთის მორჩილი, ხოლო ვინც ღმერთის ურჩობა დადო აღთქმად, ნუ ეურჩება ღმერთს.„**

**„მან, ვინც აღუთქვა ღმერთს მორჩილება, დაე, იყოს ღმერთის მორჩილი. ხოლო მან, ვინც აღუთქვა ღმერთს ურჩობა, ნუ ეურჩება ღმერთს.“** (ალ-ბუხარი 11/504; აჰმადი 6/36; აბუ დავუდი 3289; ათ-თირმიზი 1526; ან-ნასა'ი 7/17; იბნ მაჯა 2126.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. აუცილებლობა აღთქმის დაცვის და შესრულებისა.

3. თუ დადასტურებულია, რომ ეს აღთქმა თაყვანისცემის ნაწილია, მისი მიმართვა არა ღმერთისკენ, არამედ რაიმე სხვისკენ მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა.

3. დაუშვებელია აღსრულდეს აღთქმა,რომელიც ღმერთის ურჩობას შეიცავს.

## კარი მეცამეტე

## ღმერთის გარდა სხვა მფარველის ძიებაარის მრავალღმერთიანობის გამოვლინება

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„იყვნენ ადამიანები, რომლებიც სხვა ჯინებისგან ეძებდნენ მფარველობას, ეს კი მხოლოდ მატებდა მათ ცოდვასა და შიშს.“** (ალ-ჯინნ, 72:6)

ხავლა ბინთ ჰაქიმი გადმოსცემს:

**„გავიგონე, როგორ თქვა მაცნემ ﷺ: ის, ვინც გაჩერდება რომელიმე ადგილას და იტყვის: შევეფარები ღმერთის სრულყოფილ სიტყვებს სიავისგან, რომელიც მისი შექმნილია - არ დაემართება არავითარი სიავე, სანამ იმ ადგილას იქნება.“** (მუსლიმი 2708; აჰმადი 6/377; ათ-თირმიზი 3433; იბნ მაჯა 3547.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ჯინნის აიის მნიშვნელობა.

2. ღმერთის გარდა სხვების მოიმედება უზენაეს მფარველად არის მრავალღმერთიანობა.

3. მოყვანილი ჰადისი მრავალი სწავლული-

ღვთისმეტყველის მიერ გამოიყენებოდა იმის დასამტკიცებლად, რომ ღმერთის სიტყვა არ არის მისი უბრალო ქმნილება, არამედ მისი თვისებაა, რადგან ქმნილებების მოიმედება მფარველად არის მრავალღმერთიანობა.

4. ამ მოკლე ვედრების მნიშვნელობა და შესაძლებლობა.

5. თუკი რაიმეს მოაქვს მხოლოდ ამქვეყნიური სიკეთე ან გვარიდებს ავს, ეს ჯერ კიდევ არ ნიშნავს ამგვარ მფარველობაში მრავალღმერთიანობის გამოვლინების არ არსებობას.

## კარი მეთოთხმეტე
## ვედრება და დახმარების თხოვნა არა ღმერთის მიმართ არის მრავალღმერთიანობა

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ნუ მოუხმობ და შეევედრები ღმერთის მაგიერ მას, რომელსაც არც სიკეთისა და არც ზიანის მოტანა არ შეუძლია, მაგრამ თუ მაინც გააკეთებ ამას, უეჭველად, შენ იქნები უსამართლოთაგანი. თუ ღმერთმა გადაგიწყვიტა შენ სასჯელი, მაშინ ვერავინ აგაცდენს ამას მის გარდა. და თუ ღმერთმა გადაგიწყვიტა შენ ჯილდო, მაშინ ვერავინ შეგეცილება მის წყალობაში. იგი უბოძებს თავის წყალობას იმას თავის მსახურთაგან, ვისაც ინებებს. იგია მიმტევებელი, მწყალობელი.“** (იუნუს, 10:106-107)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„თქვენ ღმერთის ნაცვლად კერპებს სცემთ თაყვანს და იგონებთ სიცრუეს. უეჭველად, მათ ვისაც თქვენ თაყვანს სცემთ ღმერთის გარდა არ აქვთ ძალა რომ დაგაპურონ თქვენ, ასე რომ ეძიეთ სარჩო მხოლოდ ღმერთთან, და თაყვანი ეცით მხოლოდ მას, და იყავი მადლიერი მისი. მასთან იქნებით დაბრუნებულნი.“** (ალ-‘ანქაბუთ, 29:17)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„ვინ არის მეტად გზააბნეული, ვიდრე ის, ვინც მოუხმობს და ევედრება ღმერთს გარდა მათ, ვინც ვერ უპასუხებეს მათ მკვდრეთით აღდგომის დღემდე, და არ**

**უწყიან თუ ევედრებიან? როცა ადამიანები შეგროვდებიან, ისინი მტრებად ექცევიან ერთმანეთს და უარყოფენ მათ თაყვანისცემას.“** (ალ-აჰყაფ, 46:5-6)

ასევე ბრძანებს შემოქმედი ﷻ:

**„ვინ პასუხობს გაჭირვებაში მყოფს, როცა იგი მოუხმობს და ევედრება მას, და ვინ განაგდებს ავს, და ვინ დაგიმკვიდრათ თქვენ დედამიწა, თაობიდან თაობას? ნუთუ არის სხვა ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა? რა მცირეს იგებთ თქვენ შეგონებიდან.“** (ან-ნამლ, 27:62)

**„ღმერთის მაცნის ﷺ დროს ყოფილა ერთი თვალთმაქცი, რომელიც დიდ ზიანს აყენებდა მუსლიმებს, ავრცელებდა ჭორებს და ა.შ. მაშინ ხალხმა თქვა: წავიდეთ, მივმართოთ ღმერთის მაცნეს ﷺ, რომ დაგვეხმაროს ამ თვალთმაქცის წინააღმდეგ. როცა ამის შესახებ მაცნემ ﷺ გაიგო, თქვა: უეჭველად, მე კი არ უნდა მთხოვოთ დახმარება, არამედ ღმერთს!“** (ალ-ჰაისამი 10/159.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. "ვედრება" და "დახმარების თხოვნა" ამ თავის სათაურში არის ერთი ზოგადი, ხოლო მეორე - კონკრეტული ღვთისმსახურების აღნიშვნა.

2. უზენაესის ﷻ სიტყვა:

**„ნუ მოუხმობ და შეევედრები ღმერთის მაგიერ მას, რომელსაც არც სიკეთისა და არც ზიანის მოტანა არ შეუძლია...“** (იუნუს, 10:106)

3. ეს მრავალღმერთიანობის უდიდესი გამოვლინებაა.

4. თუკი ასეთ საქციელს სჩადიან თვით ყველაზე უფრო სამართლიანი ადამიანებიც, ისინიც უსამართლობას სჩადიან ღმერთის მიმართ ამ საქციელით.

5. შემდეგი აიას მნიშვნელობა.

6. ეს არ მოიტანს სიკეთეს არც ამქვეყნად, და ამასთანავე წარმოადგენს ურწმუნოებას.

7. სურა ალ-‘ანქაბუთის აიას მნიშვნელობა.

8. კერპთაყვანისმცემლები იგონებენ ათასგვარ ამბებს თავისი რწმენის გასამაგრებლად, ვითომდა ამა თუ იმ კერპმა სასწაული მოახდინა, გამოეცხადა, ფორმა იცვალა, ცრემლი ან სისხლი წამოუვიდა და ა.შ.

9. სარჩოსა და დაპურების თხოვნა მხოლოდ ღმერთისთვის შეიძლება, ისევე როგორც სამოთხეში შესვლისა.

10. სურა ალ-აჰყაფის აიების მნიშვნელობა.

11. არ არსებობს მეტი გზააბნევა,ვიდრე ღმერთის გარდა სხვისთვის ვედრება.

12. ის, ვისაც ევედრებიან ღმერთის გარდა, ვერც იგებს მვედრებლისა და ვედრების შესახებ, მან არც იცის რომ ევედრებიან.

13. ასეთი ვედრება გახდება მიზეზი სიბრაზისა და მრისხანებისა ვედრების ადრესატისგან.

14. ასეთ ვედრებას თაყვანისცემა ეწოდება მის მიმართ, ვისკენაც მიემართება ეს ვედრება.

15. ვედრების ადრესატის მიერ ასეთი თაყვანისცემის უარყოფა.

16. სწორედ ამის გამო ასეთი მავედრებლები არიან უდიდეს გზააბნევაში.

17. სურა ან-ნამლის აიების მნიშვნელობა.

18. რაც არ უნდა საკვირველი იყოს, მრავალღმერთიანთა დიდი ნაწილი თვლის, რომ გაჭირვებაში ღმერთი უპასუხებს მათ თხოვნას და ამიტომ გაჭირვებისას იწყებენ მის გახსენებას გულწრფელად.

19. ღმერთის მაცნის ﷺ მიერ ერთღმერთიანობის ხელშეუხებლობის დაცვა და მისი სამართლიანი ქცევა ღმერთისგან დაკისრებული ვალდებულებების მიმართ.

## კარი მეთხუთმეტე

## ქმნილება ვერ იქნება თაყვანისცემის ობიექტი

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**,,ნუთუ ისინი ღმერთის თანაზიარად მიიჩნევენ მათ, ვისაც არაფერი შეუქმნია, არამედ თავად არიან ქმნილნი? მათ არ შეუძლიათ დაეხმარონ არც სხვებსა და არც საკუთარ თავს!“** (ალ-ა'რაფ, 7:191-192)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**,,ისინი, ვისაც მოუხმობთ და ევედრებით ღმერთის გარდა, არ უფლობენ ყიტმირზეც** (ჩაღრმავება ფინიკის კურკაზე). **როცა თქვენ ევედრებით მათ, მათ არ ესმით თქვენი, და რომც ესმოდეთ, ვერ გიპასუხებდნენ, ხოლო სამსჯავროს დღეს ისინი უარყოფენ თქვენს მიერ მათ ღმერთისთვის თანაზიარად გაჩენას. და მცოდნეზე უკეთ ვერავინ ვერ გაცნობებთ.“** (ფატირ, 35:13-14)

ანასი გადმოსცემს:

**,,უჰუდის ბრძოლისას მაცნე ﷺ დაჭრეს შუბლში და გაუტეხეს კბილი, მან დაიძახა: როგორ შეიძლება წარმატებას მიაღწიოს ხალხმა, რომელიც ებრძვის თავის მაცნეს? მაშინ გარდმოევლინა აია:**

**,,შენ არ გეკუთვნის გადაწყვეტილება...“** (აალ 'იმრან, 3:128).“ (ალ-ბუხარი 7/281; მუსლიმი 1791.)

იბნ 'უმარი გადმოსცემს:

**,,ერთხელ ღმერთის მაცნე ﷺ წამოდგა რუქუ'დან განთიადის ლოცვის მეორე მუხლში და წარმოთქვა: -**

**ღმერთმა გაუგონოს მას, ვინც მისი მაქებარია. ჩვენო უფალო, შენ გეკუთვნის ქება დიდება. ამის შემდეგ კი თქვა: ღმერთო, დაატეხე შენი რისხვა მავანს და მავანს. ამის შემდეგ გარდმოევლინა აია:**

**„შენ არ გეკუთვნის გადაწყვეტილება...“** (აალ 'იმრან, 3:128).“ (ალ-ბუხარი, 7/281.)

სხვა ჯაჭვით გადმოცემულ იგივე ჰადისში ნათქვამია, რომ:

**„მან მოუხმო ღმერთის რისხვას საფვან იბნ უმაიას, სუჰაილ იბნ ამრისა და ალ-ჰარის იბნ ჰიშამის წინააღმდეგ, და ამის შემდეგ გარდმოევლინა აია...“** (ალ-ბუხარი, 7/281.)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„როცა გარდმოევლინა აია:**

**„გააფრთხილე შენი ოჯახი და ახლობლები...“** (აშ-შუ’არა, 26:214)

**მაცნე მუჰამმადი** ﷺ **გამოვიდა ხალხში და თქვა: ყურაიშელნო! გამოისყიდეთ თქვენი სულები ღმერთისგან! მე ვერაფრით ვერ დაგეხმარებით ღმერთის წინაშე! აბბას იბნ აბდულ-მუტტალიბ! მე ვერაფრით ვერ დაგეხმარები ღმერთის წინაშე! საფია! ღმერთის მაცნის მამიდავ! მე ვერაფრით დაგეხმარები ღმერთის წინაშე! ფატიმა! ღმერთის მაცნის ქალიშვილო! მთხოვე ნებისმიერი რამ ჩემი შესაძლებლობიდან, მაგრამ მე ვერაფრით დაგეხმარები ღმერთის წინაშე!“** (ალ-ბუხარი, 8/368)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურების ალ-ა'რაფისა და ფატირის აიების მნიშვნელობა.

2. ანასის ჰადისი უჰუდის ბრძოლის შესახებ.

3. ყუნუთი (დაჩაგრულის ვედრება რუქუ'დან წამოდგომის შემდეგ) და მისი საჰაბების მიერ „ამინ!"-ით ამის დადასტურება.

4. ყველა ისინი,ვისზეც მოხმობილ იქნა ღმერთის რისხვა, იყვნენ ურწმუნოები.

5. ისინი ჩადიოდნენ ისეთ დანაშაულებს, რასაც მრავალი ურწმუნო არ ჩადის. მათ დაჭრეს ღმერთის მაცნე ﷺ, მათ დახოცეს მუსლიმები და შეურაცხყოფდნენ მათ გვამებს, თუმცა ნათესავად ეკუთვნოდნენ დახოცილებს.

6. აალ 'იმრანის აია და მისი გარდმოვლენის მიზეზები.

7. აალ 'იმრანის აიის გაგრძელება:

„შენ არ გეკუთვნის გადაწყვეტილება, ღმერთი მიუტევებს მათ თუ დასჯის..."

მართლაც, მათ მოინანიეს, მიიღეს ისლამი და ღმერთმა მიუტევა მათ.

8. ყუნუთის ვედრება გაჭირვებისა და უბედურების დროს.

9. ვედრებაში კონკრეტული ადამიანების დასახელება მათი სახელებითა და მამის სახელებით.

10. კონკრეტული ადამიანების წინააღმდეგ რისხვის შევედრება ყუნუთში.

11. როგორ მოიქცა მაცნე ﷺ, როცა გარდმოევლინა სურა აშ-შუ’არას აია:

**„გააფრთხილე შენი ოჯახი და ახლობლები...“.**

12. მაცნის ﷺ გულმოდგინებამ, შეესრულებინა ღმერთის ბრძანება, ხალხს აფიქრებინა და მისცა საშუალება მისთვის მიეწერათ სიგიჟე. იგივე მოხდება დღესაც, თუ რომელიმე მუსლიმი შეეცდება ამის გაკეთებას.

13. მისი სიტყვები თავის ახლო და შორ ნათესავებს – **„მე ვერაფრით დაგეხმარებით ღმერთის წინაშე!“**. იგი მიმართავს თავის შვილს: **„ფატიმა! ღმერთის მაცნის ქალიშვილო! ... მე ვერაფრით დაგეხმარები ღმერთის წინაშე!“**. თუ გვწამს, რომ მაცნე ამბობს ﷺ მხოლოდ სიმართლეს, და მან ﷺ უთხრა საკუთარ ქალიშვილს, რომ ვერაფრით დაეხმარებოდა ღმერთის წინაშე სამსჯავროზე წამდგარს, და შემდეგ შევხედავთ რა ხდება დღეს ადამიანების გულში და რისი იმედი აქვთ მათ, იგი მიხვდება, რა არის ნამდვილი ერთღმერთიანობა და რა არის რელიგიის გახალხურება.

## კარი მეთექვსმეტე
## რა ბრძანა თქვენმა უფალმა?

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**,,როცა შიში და ძრწოლა დატოვებს მათ გულებს, მათ ეტყვიან: რა ბრძანა თქვენმა უფალმა? ისინი იტყვიან სიმართლე, იგი უმაღლესი, უდიადესი!“** (საბა, 34:23)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**,,ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: - როდესაც ღმერთი გადაწყვეტს რაიმეს, ანგელოზები დაიდებენ ფრთებს თავებზე, როგორც ქუხილით შეშინებულნი და როცა შიში გაუვლით, იტყვიან: რა ბრძანა თქვენმა უფალმა? და უპასუხებენ: - სიმართლე. ეშმაკები დაეწყობიან ერთმანეთზე და ზემოთ მყოფი ქვემოთ მყოფს გადასცემს ამ სიტყვას, რომელიც ივლის მანამ, სანამ დედამიწაზე არ ჩამოვა და არ გამოვა რომელიმე მკითხავის, მუცლითმეზღაპრის ანდა ჯადოქრის პირიდან. მისი ჩამომტანი შეიძლება ემსხვერპლოს კუდიან ვარსკვლავს, ან შეიძლება გამოასწროს. მაშინ იგი დაუმატებს ერთ სიმართლეს ას ტყუილს და მოუყვება ადამიანებს. ადამიანები კი იტყვიან ამ ერთი სიმართლის გამგონე განა მან არ გაგვაფრთხილა ამის შესახებ ამდენი და ამდენი ხნის წინ? ამიტომ სიმართლის სიტყვა, რასაც ეშმაკები ისმენენ ზეცად, აიძულებს ადამიანებს სჯეროდეთ მკითხავებისა და ჯადოქრების ტყუილებისა.“** (ალ-ბუხარი 8/413.)

ნავვას იბნ სიმ'ანი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ზეცა ზანზარებს, როცა ღმერთი განაცხადებს თავის ბრძანებას და სურს ის გარდმოუვლინოს ადამიანებს, როგორც საშინელი ჭექა-ქუხილისას, და ყველა ივსება უზენაესისა და ყოვლისშემძლის მიმართ შიშით. ამ ყველაფრის გამგონე ისინი ემხობიან პირქვე ღმერთის წინაშე, როგორც მეხდაკრულნი. პირველი წამოდგება ჯიბრაილი და ღმერთიც ამცნობს მას თავის გამოცხადებას, რომელიც მას სურს. შემდეგ ჯიბრაილი გაემართება შვიდკეცი ცის სხვადასხვა ნაწილებში და ყველგან ანგელოზები ეკითხებიან მას: რა ბრძანა ჩვენმა უფალმა? ჯიბრაილი კი პასუხობს: - სიმართლე, იგია უმაღლესი, უდიადესი! და შემდეგ ანგელოზებიც იმეორებენ ამ სიტყვებს. შემდეგ ჯიბრაილს ჩამოაქვს გამოცხადება იქ, სადაც ღმერთმა უბრძანა."** (იბნ აბუ 'ასიმი; ატ-ტაბარანი; იბნ აბუ ჰათიმი)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა საბას აიას მნიშვნელობა.

2. ეს აია შეიცავს მრავალღმერთიანობის ყოველგვარი გამოვლინების აღკვეთის აუცილებლობას,განსაკუთრებით გარდაცვლილი წმინდანების მიმართ. ეს აია ყოველგვარ მრავალღმერთიანობას ძირფესვიანად ანადგურებს. (აიას სრული ტექსტი იხილეთ შემდეგ კარში.)

3. მნიშვნელობა სიტყვებისა:

**„ისინი იტყვიან სიმართლე, იგი უმაღლესი, უდიადესი!"**

4. მათი გამოკითხვის მიზეზები.

5. ჯიბრაილი პასუხობს ანგელოზებს და გადასცემს მათ ღმერთის ბრძანებას.

6. პირველი, ვინც თავს სწევს ღმერთის წინაშე, არის ჯიბრაილი.

7. იგი მიმართავს ცის ყველა მცხოვრებს,რადგან ისინი ეკითხებიან მას.

8. ყოველი ცის მკვიდრი ეცემა პირქვე ღმერთის წინაშე.

9. ზეცა ზანზარებს ღმერთის სიტყვით.

10. ჯიბრაილი გადასცემს ღვთიურ გამოცხადებას იქ, სადაც ებრძანა.

11. ეშმაკები უსმენენ ღვთიურ ბრძანებებს.

12. მათი მგრომარეობის აღწერა ერთიმეორეზე ზემოთ დგომით.

13. კუდიანი ვარსკვლავის გამოგზავნა.

14. ზოგჯერ ეშმაკებს იმსხვერპლებს კუდიანი ვარსკვლავი,ზოგჯერ კი ისინი ასწრებენ ჩამოიტანონ ღმერთის ბრძანება დედამიწაზე და გადასცენ თავის მომხრეებს ადამიანთა შორის.

15. მკითხავები, მუცლითმეზღაპრეები და ჯადოქრები ზოგჯერ სიმართლეს ამბობენ.

16. ისინი ამ სიმართლეს უმატებენ ასგვარ ტყუილს.

17. ზეციური სიმართლის ხათრით, ხალხი უჯერებს მათ ტყუილებსაც.

18. ტყუილის მიღება ადამიანის მიერ: ისინი განიხილავენ ერთს და ყურადღებას არ აქცევენ ასს.

19. მკითხავები გადასცემენ ერთმანეთს ამ

სიმართლეს და იყენებენ როგორც მტკიცებულებას სხვა ტყუილებისთვის.

20. ღმერთის სახელ-თვისებების არსებობის დადასტურება, აშ'არი, მუ'ატილი და ჯაჰმი სკოლების მიმდევართაგან განსხვავებით.

21. საყოველთაო პირქვე დამხობის მიზეზია შიში ყოვლადძლიერი ღმერთის წინაშე.

22. ანგელოზები ემხობიან პირქვე ღმერთის წინაშე.

## კარი მეჩვიდმეტე
## შუამდგომლობის შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„გააფრთხილე ამით (ყურანით) ისინი, ვისაც აქვს ღვთისმოშიშობა, როცა შეიკრიბებიან მათი უფლის წინაშე წარსადგომად. არ ეყოლებათ მათ იმ დღეს მფარველი და შუამდგომელი მის გარდა, რომ გახდნენ ღვთისმოშიშნი.“** (ალ-ან'ამ, 6:51)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„უთხარი: შუამდგომლობა მთლიანად ღმერთს ეკუთვნის!“** (აზ-ზუხრუფ, 39:44)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„ვინ არის ასეთი, ვინც იშუამდგომლებს მასთან მისი ნების გარეშე?“** (ალ-ბაყარა, 2:255)

**„რამდენი ანგელოზია ზეცად? მათი შუამდგომლობა ვერავის დაეხმარება, გარდა იმისა, ვისაც ღმერთი ინებებს და დაეთანხმება.“** (ან-ნაჯმ, 53:26)

**„უთხარი: მოუხმეთ და შეევედრეთ მათ, ვისაც თანაზიარად უჩენთ ღმერთს. მათ არ გააჩნიათ ძალაუფლება ერთ ატომზეც კი ცასა თუ მიწაზე, მათ არ აქვთ არანაირი თანაზიარობა ღმერთთან და არ არის ვინმე მათგანი დამხმარე ღვთისა. შუამდგომლობა მასთან არ მოიტანს შედეგს, გარდა იმისა, რის ნებასაც ის დართავს...“** (საბა, 34:22-23)

აბუ ლ-‘აბბას იბნ თაიმია წერს:

„ღმერთმა უარყო ყველაფერი, რისი იმედიც ჰქონდათ მრავალღმერთიანებს. მან უარყო ვინმეს კუთვნილება რაიმეზე, გარდა მისი კუთვნილებისა, და მან უარყო მისთვის დამხმარეებისა და მომგონებლების არსებობა. რჩება მხოლოდ შუამდგომლობა, მაგრამ ისიც მხოლოდ მათთვის, ვისზეც იგი ნებას მისცემს.

**„ისინი არ შუამდგომლობენ არავისზე, გარდა იმისა, ვისზეც იგი ნებას რთავს“** (ალ-ანბია, 21:28)

ასე რომ ამგვარი შუამდგომლობა, რისი იმედიც აქვთ მრავალღმერთიანებს, სრულიად უარყოფილი იქნება სამსჯავროს დღეს. მაცნე ﷺ ამბობს, რომ **სამსჯავროს დღეს იგი მოვა და დაიჩოქებს ღმერთის წინაშე, განადიდებს მას და თავდაპირველად არ ითხოვს შუამდგომლობას. შემდეგ ეტყვიან მას ასწიე თავი! ილაპარაკე და შესმენილ იქნები! ითხოვე და მოგეცემა! უშუამდგომლე და შენი შუამდგომლობა იქნება მიღებული!** (ალ-ბუხარი 6/264; მუსლიმი 194.)

აბუ ჰურაირამ ჰკითხა ღმერთის მაცნეს ﷺ – **ვინ არიან ის ბედნიერი ხალხი, ვინც დაიმსახურა შენი შუამდგომლობა? მაცნემ ﷺ უპასუხა: ეს ის ხალხია, ვინც წრფელი გულით წარმოთქვა არ არის ღვთაება, თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა!** (ალ-ბუხარი 1/173; ან-ნასა’ი 11/385; აჰმადი 2/373.)

ასე რომ ეს შუამდგომლობა მხოლოდ ერთღმერთიანი ღვთის მსახურებისთვის იქნება მისაწვდომი და მას ვერ ეღირსებიან ისინი, ვინც ღმერთს თანაზიარს უჩენდა. ამის არსი შემდეგია: უზენაესი გარდმოუვლენს სიკეთეს თავის მსახურებს და მათ აპატიებს მცირე შეცოდებებსა და გადაცდომებს თავისი მსახურისა და მაცნის ﷺ ვედრების შედეგად, რათა აღამაღლოს ის და უბოძოს

მას ქებული და პატივდებული ადგილი.

შუამდგომლობა, რაც უარყოფილია ყურანში, ეს არის ის, რომელიც შეიცავს მრავალღმერთიანობის გამოვლინებებსა და ღმერთისთვის თანაზიარის გაჩენას, ხოლო შუამდგომლობა ღმერთის ნებართვითა და დაშვებით მრავალჯერ მოიხსენიება ყურანში. მაცნემ ﷺ მრავალჯერ განმარტა, რომ შუამდგომლობა მხოლოდ ერთღმერთიანობის წრფელ მიმდევართათვის იქნება დაშვებული.“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ამ თავში მოყვანილი აიების მნიშვნელობა.

2. აღწერა უარყოფილი შუამდგომლობისა.

3. აღწერა დასაშვები შუამდგომლობისა.

4. ღმერთის მაცნის ﷺ შუამდგომლობის აღწერა.

5. ღმერთის მაცნის ﷺ საქციელი, როცა იგი თავად კი არ იწყებს შუამდგომლობას, არამედ მხოლოდ მას შემდეგ, რაც მას ამის ნებართვა მიეცემა.

6. იმ ბედნიერი ადამიანების აღწერა, ვინც დაიმსახურა ღმერთის მაცნის ﷺ შუამდგომლობა.

7. შუამდგომლობა მათთვის, ვინც ღმერთს თანაზიარს უჩენდა, არ იქნება მიღებული.

8. შუამდგომლობისა და თავდებობის ნამდვილი არსის ახსნა.

## კარი მეთვრამეტე

## ღმერთი დააყენებს სწორ გზაზე მას, ვისაც ინებებს

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„უეჭველად, შენ კი არ აყენებ ადამიანებს სწორ გზაზე, ვინც შენ გსურს, არამედ ღმერთი აყენებს მას, ვისაც თავად ინებებს. ღმერთმა უკეთ იცის სწორი გზით მავალნი.“** (ალ-ყასას, 28:56)

იბნ ალ-მუსაიბი გადმოსცემს მამამისის მონაყოლს:

**„როცა აბუ ტალიბი სიკვდილის პირად იყო, მასთან მივიდა ღმერთის მაცნე ﷺ. ამ დროს მომაკვდავის საწოლთან იყვნენ აბდულლაჰ იბნ აბუ უმაია და აბუ ჯაჰლი. მაცნემ ﷺ მიმართა ბიძამისს: - ბიძაჩემო! თქვი, რომ არ არის ღვთაება, თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა, და ეს იქნება შენი რწმენის დასტური ღმერთის წინაშე. აბუ ტალიბს მიმართეს აბუ ჯაჰლმა და აბდულლაჰმა ნუთუ შენ უარყოფ მამაშენის, აბდულ-მუტტალიბის სარწმუნოებას? მაცნე ﷺ უმეორებდა თავის თხოვნას ბიძამისს, ხოლო წარმართები უმეორებდნენ თავის კითხვას. ბოლოსდაბოლოს მომაკვდავმა თქვა, რომ მამამისის, აბდულ-მუტტალიბის სარწმუნოებაზე რჩებოდა და უარი თქვა დაემოწმებინა, რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა. მაშინ მაცნემ ﷺ თქვა: მე მაინც ვეცდები ვევედრო შენთვის პატიება, თუ ეს არ ამეკრძალა. მაშინ გარდმოევლინა აია:**

**„არ შეეფერება წინასწარმეტყველსა და მორწმუნეებს, რომ ითხოვონ მიტევება მრავალღმერთიანთათვის, თუნდაც ისინი მათი უახლოესი ნათესავები იყვნენ...“** (ათ-თაუბა, 9:113)

ასევე აბუ ტალიბის შესახებ არის გარდმოვლე-ნილი აია:

**„უეჭველად, შენ კი არ აყენებ ადამიანებს სწორ გზაზე, ვინც შენ გსურს, არამედ ღმერთი აყენებს მას, ვისაც თავად ინებებს. ღმერთმა უკეთ იცის სწორი გზით მავალნი.“** (ალ-ყასას, 28:56) (ალ-ბუხარი 3/176; მუსლიმი 24.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ყასასის აიას მნიშვნელობა.

2. სურა ათ-თაუბას აიას მნიშვნელობა.

3. მნიშვნელოვანია მაცნის ﷺ სიტყვა: „თქვი, რომ არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა...“, განსხვავებით მათგან, ვინც იჩემებს რელიგიურ ცოდნას (და აცხადებენ, რომ მხოლოდ ენით წარმოთქმა ამ სიტყვებისა საკმარისია).

4. აბუ ჯაჰლმა და მისმა მხლებლებმა კარგად იცოდნენ ღმერთის მაცნის ﷺ განზრახვის შესახებ, როცა მან უთხრა ბიძამისს **„თქვი, რომ არ არის ღვთაება, გარდა ერთი ღმერთისა...“**, და ნუ შეიწყალებს ღმერთი მათ, ვინც აბუ ჯაჰლზე ცოტა იცის.

5. ღმერთის მაცნის ﷺ გულმოდგინება და მცდელობა, რომ ბიძამისს სიკვდილის წინ მაინც ეღიარებინა ერთღმერთიანობა.

6. პასუხი მათ, ვინც ამტკიცებს აბუ ტალიბისა

და მისი წინაპრების ერთღმერთიანობას.

7. მაცნე ﷺ ევედრებოდა ღმერთს აბუ ტალიბის შეწყალებას, მაგრამ ღმერთმა არათუ არ შეისმინა ეს ვედრება, არამედ პირიქით, მაცნეს ﷺ აუკრძალა ამგვარი ვედრება.

8. ცუდი მეგობრების ვნება ადამიანისთვის.

9. წინაპრებისა და მაღალი საზოგადოებრივი მდგომარეობის ადამიანების გადაჭარბებული პატივისცემისა და მიმბაძველობის ვნება ადამიანისთვის.

10. ამ ორი თვისებით ხელმძღვანელობენ უმეცარი ადამიანები.

11. დამოწმება იმისა, რომ სიკვდილისწინა ქმედებები არანაკლებ მნიშვნელოვანია. თუ აბუ ტალიბი აღიარებდა ერთღმერთიანობას, იგი ბევრს მოიგებდა ამით.

12. ამ ეჭვის სიდიდე და წონა ადამიანების გულში. მაცნე მოუწოდებდა აბუ ტალიბს სწორედ იმ პოზიციიდან, რომ სიკვდილის წინ ადამიანს ჯერ კიდევ აქვს მონანიების შანსი. ხოლო წარმართებმა გამოიყენეს რა ამ ეჭვის სიდიდე და მნიშვნელობა, შემოიფარგლნენ მხოლოდ მისი გაღვივებით და წინაპრების სარწმუნოების შეხსენებით.

## კარი მეცხრამეტე

## ურწმუნოობისა და რელიგიიდან გასვლის მიზეზი შეიძლება გახდეს გარდაცვლილი წმინდანების გადაჭარბებული პატივისცემა

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„წიგნის მქონენო, ნუ გადააჭარბებთ თქვენს რელიგიაში...“** (ან-ნისა, 4:171)

უზენაესის ﷻ სიტყვაზე:

**„და თქვეს მათ: არ მიატოვოთ თქვენი ღვთაებები! არ მიატოვოთ არც ვადდი, არც სუვაა, არც იაღუსი, არც იაუყი და არც ნასრი!“** (ნუჰ, 23)

შემდეგ ინფორმაციას გვაწვდის იბნ 'აბბასი:

**„ეს ნუჰის ტომიდან გამოსული კეთილი და ღრმადმორწმუნე ხალხის სახელებია. როცა ისინი გარდაიცვალნენ, ეშმაკმა აღძრა მათი თანატომელები და მათ აღმართეს მათი ქანდაკებები თავიანთ შეკრების ადგილებზე და დაარქვეს ამ ქანდაკებებს გარდაცვლილთა სახელები. თავიდან მათ თაყვანს არ სცემდნენ, მაგრამ მოგვიანებით, როცა ქანდაკების დამდგმელები გარდაიცვალნენ, შემდგომმა თაობებმა უცოდინრობით დაიწყეს ქანდაკებების თაყვანისცემა.“** (ალ-ბუხარი 8/511.)

იბნ ალ-ყაიიმი წერს: „რამდენიმე საჰაბა გადმოსცემს,რომ როცა ისინი (ნუჰის ტომის მორწმუნე ხალხი) გარდაიცვალნენ, ხალხი გულმოდგინედ ლოცულობდა მათ საფლავებთან. შემდეგ აღმართეს

მათი ქანდაკებები. მოგვიანებით კი დაიწყეს მათი თაყვანისცემა.“

‘უმარი გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„ნუ განმადიდებთ მე ისე, როგორც ქრისტიანებმა განადიდეს ისა იბნ მარიამი (იესო), მე მხოლოდ მსახური ვარ. ამიტომ თქვით ღმერთის მსახური და მისი მაცნე.“** (ალ-ბუხარი 6/355; აჰმადი 1/32.)

იბნ ‘აბბასი გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნე ﷺ ამბობდა:

**„მოერიდეთ გადაჭარბებას რელიგიაში, რადგან სწორედ გადაჭარბებამ დაღუპა თქვენი წინამორბედი ხალხები!“** (აჰმადი 1/215; ან-ნასა’ი 5/668; იბნ მაჯა 3029.)

იბნ მას’უდი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: დაიღუპნენ რელიგიაში სიჭარბის მოყვარულნი! და გაიმეორა ეს სამჯერ.“** (მუსლიმი 2670; აჰმადი 1/386; აბუ დავუდი 4608.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. მათთვის, ვინც სწორად გაიგო ეს კარი და მისი შემდგომი ორი კარი,ცხადი გახდება,თუ რაოდენ დაშორებულია დღევანდელი ხალხური რელიგია ისლამის ნამდვილ არსს, და ასევე ცხადი გახდება უზენაესის ﷻ ყოვლისშემძლეობა, რომლითაც იგი ცვლის ადამიანთა განწყობას.

2. ცოდნა იმისა, რომ პირველი მრავალღმერთიანობის გამოვლინება დაიწყო კეთილი და ღრმადმორწმუნე ხალხის პატივისცემაში გადაჭარბებისა და ამ პატივისცემის თაყვანისცემად ქცევის გამო.

3. ცოდნა იმისა, რამ გამოიწვია პირველად წინასწარმეტყველთა და მაცნეთა სარწმუნოების დამახინჯება და გადასხვაფერება, და ღმერთი გზავნიდა მაცნეებსა და წინასწარმეტყველებს სარწმუნოების გასაწმენდად და პირველსახით აღსადგენად.

4. ადამიანთაგან ამ მკრეხელობის მიღების მიზეზის ცოდნა, თუმცა ღმერთის კანონები ცხადად და პირდაპირ კრძალავს ამას.

5. ამის მიზეზი არის სიცრუის შერევა სიმართლესთან. პირველ რიგში ეს გამოიწვია ღრმადმორწმუნე ხალხის სიყვარულმა. მეორე რიგში, მეცნიერებისა და რელიგიის მოღვაწენი აკეთებდნენ იმას, რაც მათი აზრით სიკეთის მომტანი იქნებოდა, მაგრამ მათმა შემდგომმა თაობებმა ჩათვალეს, რომ მათ სხვა რამ სურდათ.

6. სურა ნუჰის აიას მნიშვნელობა და განმარტება.

7. ცოდნა ადამიანის ბუნებრივი თვისებისა, რომ თუ მის გულში იმატებს სიცრუე, სიმართლე მცირდება.

8. აქ არის მტკიცებულება იმისა, რაც თქვეს ზოგიერთმა მართლმორწმუნე წინაპრებიდან, კერძოდ ის, რომ რელიგიაში შემოტანილი სიახლე უარესია,

ვიდრე ადამიანის მიერ ჩადენილი ცოდვა. რადგან უფრო სავარაუდოა, რომ ცოდვილმა უარი თქვას ცოდვაზე, რომელსაც თავადაც უარყოფით რაიმედ მიიჩნევს, ვიდრე რელიგიაში სიახლის შემომტანმა თქვას უარი იმაზე, რაც კარგ და ღვთისთვის სათნო საქმედ მიაჩნია.

9. ცოდნა იმისა, რომ რელიგიაში შემოტანილ სიახლეს ადამიანი გზააბნევაში შეჰყავს, თუნდაც ამ სიახლის განზრახვა იყოს ღმერთისკენ დაახლოება და მისი კმაყოფილების მოპოვება.

10. გაცნობა იმ საერთო წესისა, რაც კრძალავს ქმნილების განდიდებას და ცოდნა იმისა, რაც მოჰყვება ამ განდიდებას.

11. საფლავზე შესრულებული ღვთისმსახურებების ვნება, თუნდაც მათი შესრულების განზრახვა იყო გულწრფელი.

12. ძეგლებისა და ქანდაკებების აკრძალვის სიბრძნე და მათი განადგურების აუცილებლობა.

13. ნუჰის ტომის ღრმადმორწმუნე ხალხის ამბის უდიდესი მნიშვნელობა და მისი ცოდნის აუცილებლობა, იმასთან ერთად, რომ ურწმუნოებმა არ იციან იგი ან არ აქცევენ ყურადღებას.

14. ყველაზე განსაცვიფრებელი არის ის, რომ ადამიანები კითხულობდნენ ამ ამბავს ყურანიდან და ჰადისებიდან, მაგრამ იგებდნენ მას იმგვარად, რომ ნუჰის ტომის საქციელი ეგონათ ღვთისმსახურების საუკეთესო ფორმა.

15. განმარტება იმისა, რომ ნუჰის ტომის ხალხი

ეძებდა მხოლოდ შუამდგომლობას გარდაცვლილ მორწმუნეთა მხრიდან და პირდაპირ მათ არ თხოვდა სურვილების ასრულებას.

16. ნუჰის ტომელების აზრით, წინაპრებსაც სწორედ ეს სურდათ, როცა აქანდაკებდნენ მათ.

17. ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვების: **„ნუ განმადიდებთ მე ისე, როგორც ქრისტიანებმა განადიდეს ისა ...“** უდიდესი მნიშვნელობა და სიცხადე. ღმერთმა დალოცოს იგი ასეთი განმარტებისთვის!

18. ღმერთის მაცნის ﷺ გაფრთხილება რელიგიაში სიჭარბის მოყვარულთა დაღუპვის შესახებ.

19. მითითება იმისა, რომ ნუჰის ტომელები ქანდაკებებს არ სცემდნენ თაყვანს,სანამ არ დაიკარგა ცოდნა მათი რეალური არსის შესახებ. სწორედ აქ მიეთითება ცოდნის შენახვისა და მისი დაკარგვის საფრთხის შესახებ.

20. დიდი ცოდნა ქრება დიდ სწავლულთა გარდაცვალებასთან ერთად.

## კარი მეოცე

## წმინდანის საფლავთან ღვთისმსახურების დაუშვებლობის შესახებ რომ არაფერი ითქვას თავად წმინდანის თაყვანისცემაზე

'აიშა გადმოსცემს:

**„უმმ სალამამ მოუყვა ღმერთის მაცნეს ﷺ ეკლესიებზე, რომელიც ნახა ეთიოპიაში და ხატებზე, რომელიც იქ ინახებოდა. მაშინ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: როცა მათთან ნამდვილი მორწმუნე ან მათი რელიგიის გულმოდგინე მიმდევარი გარდაიცვლება, ისინი აგებენ მის საფლავზე ეკლესიას და ხატავენ მის ხატებს. ესენი ქმნილებათა შორის ყველაზე ცუდები არიან ღვთის წინაშე.“** (ალ-ბუხარი 1/438; მუსლიმი 528.)

ისინი ერთდროულად წარმოქმნიან ორ გაუგებრობას და აღებენ ორ კარს მრავალღმერთიანობის გამოვლინებებისკენ – საფლავისა და გამოსახულებებისა.

'აიშა გადმოსცემს:

**„სიკვდილის წინ ღმერთის მაცნემ ﷺ აიფარა სახეზე თავისი პერანგი, შემდეგ შეწუხებულმა მოიხსნა და თქვა: - ღვთის რისხვა დაატყდეთ იუდეველებსა და ქრისტიანებს, რომლებმაც სალოცავებად აქციეს თავისი წინასწარმეტყველების საფლავები! მან გაგვაფრთხილა იმ საქმის სიმძიმის შესახებ, რასაც ისინი ჩადიოდნენ. რომ არა მისი ﷺ ეს სიტყვები, ჩვენ მას ﷺ ღია ადგილას დავასაფლავებდით, მაგრამ ასე არ მოვიქეცით, რადგან**

**იყო შესაძლებლობა მისი ﷺ საფლავი სალოცავად ექციათ.“** (ალ-ბუხარი 1/444; მუსლიმი 531.)

ჯუნდუბ იბნ ‘აბდულლაჰი გადმოსცემს:

**„მე გავიგონე, როგორ თქვა ღმერთის მაცნემ ﷺ სიკვდილამდე ხუთი დღით ადრე: მე სუფთა ვარ ღმერთის წინაშე იმაში, რომ თქვენგან არავინ არ გამომირჩევია. ღმერთმა გამომარჩია მე, ისევე, როგორც მან გამოარჩია იბრაჰიმი. მე რომ შემეძლოს თქვენს შორის გამომერჩია უახლოესი, მე აბუ ბაქრს გამოვარჩევდი. უეჭველად, ისინი ვინც იყო თქვენამდე, აქცევდნენ თავისი წინასწარმეტყველების საფლავებს სალოცავებად. მაგრამ თქვენ არ გადააქციოთ საფლავები სალოცავებად, რადგან მე გიკრძალავთ ამას თქვენ!“** (მუსლიმი 532.)

ღმერთის მაცნემ ﷺ არა მარტო აკრძალა მის საფლავზე სალოცავის აგება, არამედ ღმერთის რისხვას მოუხმო მათზე, ვინც მოიქცევა მსგავსად და აქცევს საფლავებს სალოცავებად. ლოცვა და ღვთისმსახურება საფლავებზე სწორედ ამგვარ საქციელს განეკუთვნება, თუნდაც ტაძარი, მეჩეთი ან მავზოლეუმი არ იყოს აგებული. სწორედ ამაშია ‘აიშას სიტყვების აზრი, ხალხს შეიძლება ღმერთის მაცნის ﷺ საფლავი ექცია მოლოცვის ადგილად. ჩვეულებრივი ადგილი, სადაც ლოცულობენ, ასევე არის სალოცავი და მეჩეთი, რასაც მოწმობს ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვა: **„... დედამიწა მებოძა მეჩეთად და განმწმენდად.“** (ალ-ბუხარი 1/369; მუსლიმი 521.)

იბნ მას’უდი გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„ყველაზე უარესნი ადამიანთაგან არიან ისინი, ვინც ცოცხლად მოესწრებიან სამსჯავროს დღის დადგომას, და ისინი, ვინც აქცევენ საფლავებს სალოცავებად.“** (აჰმადი, 1/435; იბნ ჰიბბანი 340.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვა მათ შესახებ, ვინც აგებს სალოცავს საფლავებზე, თუნდაც კარგი განზრახვა ჰქონდეს.

2. ხატებისა და ქანდაკებების შექმნის აკრძალვა და გაფრთხილება მათ, ვინც იქცევა ამგვარად.

3. ღმერთის მაცნის გულმოდგინება ამ საკითხში, მან მანამდეც გააფრთხილა საჰაბები, სიკვდილამდე ხუთი დღით ადრეც გააფრთხილა და არ დაკმაყოფილდა ამით, სიკვდილის წინაც გამუდმებით იმეორებდა ამას.

4. მისი აკრძალვა რაიმე მსგავსი არ ჩაედინათ მის საფლავზე, თუმცა ის ჯერ არც არსებობდა.

5. ამგვარი რამ, საფლავებზე სალოცავების აგება, იუდეველთა და ქრისტიანთა ჩვეულებაა.

6. ღმერთის მაცნემ ﷺ მოიხმო ღვთის რისხვა ამის გამო მათზე.

7. ამით მას კიდევ ერთხელ სურდა გავეფრთხილებინეთ თავის საფლავთან დაკავშირებით.

8. ღმერთის მაცნის ﷺ დახურულ ადგილას დაკრძალვის მიზეზი.

9. ეს მიზეზი მისი ﷺ საფლავის სალოცავად ქცევის საფრთხე იყო.

10. მან ﷺ მიგვითითა, რომ საფლავების სალოცავად გადამქცევები და ადამიანები, ვინც ცოცხლად შეხვდებიან სამსჯავროს დღეს ერთნაირები არიან. მან მიგვითითა მრავალღმერთიანობის გზისკენ

და გვითხრა როგორ ჩავხერგოთ ის.

11. თავის ქადაგებაში სიკვდილამდე ხუთი დღით ადრე, მაცნემ ﷺ უარყო ორი თემის შეხედულებები, რომელთა წევრები არიან უბოროტესი მკრეხელები, კერძოდ ჯაჰმიებისა და რაფიდასი. მრავალმა სწავლულმა ისინი 72 განაყოფის რიცხვიდანაც გაიყვანა. სწორედ რაფიდების გამო მუსლიმებს შორის გაცოცხლდა საფლავების თაყვანისცემა, რომლებზეც მათ პირველებმა დაიწყეს სალოცავების აშენება.

12. ღმერთის მაცნის ﷺ სიკვდილისწინა წუხილი.

13. ღმერთის მიერ მისი ﷺ გამორჩევა.

14. განმარტება იმისა, რომ ეს მეტია, ვიდრე მეგობრული სიყვარული.

15. მითითება იმისა, რომ აბუ ბაქრი საუკეთესოა მაცნის ﷺ საჰაბებს შორის და მითითება აბუ ბაქრის ხალიფობაზე.

16. მთელი დედამიწის მეჩეთობა მაინც გამორიცხავს საფლავებზე და უსუფთაო ადგილებზე ლოცვას, რადგან აბუ საʼიდ ალ-ხუდრი გადმოსცემს ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვებს:

**„მთელი დედამიწა მეჩეთია, გარდა სასაფლაოებისა და საპირფარეშოებისა“** (აჰმადი 3/83; აბუ დავუდი 492; ათ-თირმიზი 318; იბნ მაჯა 745.)

## კარი ოცდამეერთე

## გადაჭარბება ღრმადმორწმუნე ადამიანთა საფლავებთან აქცევს მათ კერპებად, რომელსაც ეთაყვანებიან ღმერთის გარდა

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ღმერთო! ნუ აქცევ ჩემს საფლავს კერპად, რომელსაც ეთაყვანებიან, უეჭველად, დიდია ღმერთის რისხვა იმ ადამიანთა მიმართ, ვინც თავიანთი წინასწარმეტყველების საფლავს სალოცავებად აქცევს.“** (აჰმადი, 2/246; მალიქი; აბუ ნა'იმი 7/317.)

უზენაესის ﷻ სიტყვაზე:

**„გიხილავთ განა ალ-ლათი და ალ-'უზზა?..“** (ან-ნაჯმ, 53:19)

იბნ ჯარირი გადმოსცემს მუჯაჰიდის შემდეგ განმარტებას:

„იგი (ალ-ლათი) უმზადებდა ფაფას მოგზაურებსა და მომლოცველებს. როცა იგი გარდაიცვალა, ხალხმა დაიწყო მის საფლავთან დარჩენა და ლოცვა, რადგან უკეთესი ჯილდოს იმედი ჰქონდათ.“ იგივე განმარტებას გადმოსცემს აბუ ლ-ჯაუზა იბნ 'აბბასიდან ამ აიას შესახებ.

იბნ 'აბბასი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ მოიხმო ღვთის რისხვა სასაფლაოზე მუდმივად მავალ ქალებზე. მან ასევე მოიხმო ღვთის რისხვა მათზე, ვინც დგამს სასანთლეებსა და აღმართავს სალოცავებს საფლავებზე“** (აბუ დავუდი 3236; ათ-თირმიზი 320; ან-ნასა'ი 4/94; აჰმადი 1/229.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. კერპის მნიშვნელობის განმარტება.

2. თაყვანისცემის მნიშვნელობის განმარტება.

3. მაცნე ﷺ ევედრებოდა ღმერთს მხოლოდ მაშინ, როცა ეშინოდა, რომ რაიმე ცუდი უნდა მომხდარიყო.

4. იგი ﷺ გულისხმობდა და ეშინოდა საფლავის სალოცავად ქცევისა.

5. „უეჭველად,დიდია ღმერთის რისხვა...“ ფრაზის მნიშვნელობა.

6. ალ-ლათის, ერთ-ერთი უდიდესი კერპისა ისლამამდე, გაჩენის ამბავი.

7. ალ-ლათი იყო ღრმადმორწმუნე და კეთილი კაცი, რომლის საფლავი იქცა კერპად.

8. ალ-ლათის სახელის განმარტება,კერძოდ ალ-ლათი მოდის არაბული ზმნიდან „ლათთა“, რომლის ერთ-ერთი მნიშვნელობაა ფაფის მომზადება.

9. ღმერთის მაცნის ﷺ მიერ სასაფლაოზე მუდმივად მოსიარულე ქალების წინააღმდეგ ღმერთის რისხვის მოხმობა.

10. ღმერთის მაცნის ﷺ მიერ სასაფლაოზე სასანთლეებისა და სალოცავების აღმმართველების წინააღმდეგ ღმერთის რისხვის მოხმობა.

## კარი ოცდამეორე

## რჩეული მაცნე განუხრელად იცავდა ერთღმერთიანობას და კეტავდა მრავალღმერთიანობისკენ მიმავალ ყოველ გზას

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„თქვენთან მოვიდა მაცნე თქვენგან, ის წუხს თქვენს უბედურებაზე** (რომ აცდენილი ხართ გზას), **იგი იღვწის თქვენთვის** (რომ დადგეთ სწორ გზაზე) **და მორწმუნეთა მიმართ არის გულკეთილი და მოწყალე. მაგრამ თუ ისინი უარყოფენ, მაშინ თქვი** (მუჰამმად)**: საკმარისია ჩემთვის ერთი ღმერთი! არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი მის გარდა. მხოლოდ მას მოვიიმედებ, იგია დიადი არშის უფალი.“** (ათ-თაუბა, 9:128-129)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს,რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„ნუ აქცევთ თქვენს სახლებს საფლავებად. ნუ მოაწყობთ ჩემს საფლავზე შეკრებებსა და დღესასწაულებს. ღმერთს შესთხოვეთ ჩემთვის დალოცვა** (სალათი და სალამი), **რადგან თქვენი დალოცვა შემეწევა მე, სადაც არ უნდა იყოთ.“** (აბუ დავუდი 2042; აჰმადი 2/367.)

ცნობილია ზაინ ალ-‘აბიდინ ‘ალი იბნ ჰუსაინის ამბავი, როდესაც მან დაინახა ადამიანი, რომელიც დადგა ღმერთის მაცნის ﷺ საფლავთან და შეევედრა ღმერთს. ‘ალიმ აუკრძალა მას ეს და უთხრა: ნუთუ არ მომიყოლია თქვენთვის, რაც გავიგე მამაჩემისგან (ჰუსაინ იბნ ‘ალისგან), რომ ბაბუაჩემმა (‘ალი იბნ

აბუ ტალიბმა) გაიგონა, როგორ თქვა ღმერთის მაცნემ ﷺ: - ნუ მოაწყობთ დღესასწაულებსა და შეკრებებს ჩემს საფლავზე და ნუ აქცევთ თქვენს სახლებს სასაფლაოებად,თქვენს მიერ ღმერთისთვის შეთხოვილი დალოცვა ჩემთვის მოაღწევს ჩემთან, სადაც არ უნდა იყოთ?! (ფადლუ ს-სალათ ‘ალა ნ-ნაბი,20.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ათ-თაუბას აიას მნიშვნელობა.

2. ღმერთის მაცნემ ﷺ გააკეთა ყველაფერი,რომ მისი უმმა შორს ყოფილიყო მრავალღმერთიანობის გამოვლინებებისგან.

3. ღმერთის მაცნის ﷺ წუხილი ჩვენს ნაკლზე და მისი მცდელობა მათი გამოსწორებისთვის.

4. ღმერთის მაცნემ ﷺ აკრძალა მის საფლავზე კონკრეტული განზრახვით მისვლა.

5. ღმერთის მაცნემ აკრძალა მის საფლავზე შეკრებები და დღესასწაულების მოწყობა.

6. მისი ﷺ რჩევა ნებაყოფილებითი ლოცვების სახლში შესრულების შესახებ („ნუ აქცევთ თქვენს სახლებს სასაფლაოებად...“).

7. საჰაბებს შორის იყო საერთო აზრი, რომ სასაფლაოზე ლოცვა დაუშვებელია.

8. ღმერთისთვის შეთხოვილი დალოცვა (სალათი და სალამი) მაცნის ﷺ მიმართ გადაეცემა მას, მიუხედავად დაშორებისა და არ არის აუცილებელი მის საფლავთან მისვლა.

9. ღმერთის მაცნე ﷺ არის ალ-ბარზახში, სადაც მას გადაეცემა მისი უმმის წევრების მიერ ღმერთისთვის შეთხოვილი მისი დალოცვა.

## კარი ოცდამესამე
## ამ უმმის ნაწილი ეთაყვანება კერპებს

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ნუთუ არ გინახავს ისინი, ვისაც ებოძა წიგნის ნაწილი? მათ სწამთ ჯიბთისა** (ჯადოქრობა) **და ტაღუთის** (ცრუ თაყვანისცემის ობიექტები) **და ეუბნებიან მათ, ვინც არ ირწმუნა: თქვენ უფრო სწორ გზაზე დგახართ, ვიდრე მორწმუნენიო.“** (ან-ნისა, 4:51)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„უთხარი: გაცნობოთ მათზე, ვინც მიიღო უფრო საშინელი სასჯელი ღმერთისგან? ისინია, ვინც ღმერთმა დასწყევლა, განრისხდა მათზე, აქცია ისინი მაიმუნებად, ღორებად და ტაღუთის მსახურებად. ისინი დაიკავებენ უარეს ადგილს და არიან უდიდეს გზააბნევაში.“** (ალ-მა'იდა, 5:60)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„... მათ, ვინც გაიმარჯვეს ამ კამათში, თქვეს: ჩვენ უეჭველად ავაგებთ მასზე სალოცავს.“** (ალ-ქაჰფ, 18:21)

აბუ საʼიდი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: უეჭველად, თქვენ გაყვებით მათ ჩვეულებებს, ვინც იყო თქვენამდე, ზუსტად გაიმეორებთ მათ საქციელს. თუ ისინი შევლიან ხვლიკის სოროში, თქვენც შეჰყვებით მათ. ხალხმა იკითხა: იუდეველებსა და ქრისტიანებს? მაცნემ ﷺ თქვა: აბა**

**სხვა ვის?“** (ალ-ბუხარი 6/360; მუსლიმი 2669; აჰმადი 3/84.)

სავბანი გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„ღმერთმა გაშალა ჩემს წინ მიწა და მე დავინახე იგი აღმოსავლეთიდან დასავლეთამდე. უეჭველად, ჩემი უმმა მიიღებს ხელისუფლებას იმ ტერიტორიებზე, რაც მე დავინახე. და მე მომეცა ორი საგანძური: წითელი და თეთრი. მე ვთხოვე უფალს, რომ არ დაღუპოს ჩემი უმმა მათზე სტიქიური უბედურებების გაგზავნით, და ნუ დაუმორჩილებს მას ძლიერ გარე მტერს გარდა იმათი, ვინც მათ შორის იქნება, და დაიცვას მათი ერთიანობა. უფალმა მიპასუხა: მუჰამმად! რასაც მე გადავწყვეტ, ის გარდაუვალია. მე ვუბოძებ შენს უმმას წყალობას, რომ არ დავღუპავ მას სტიქიური უბედურებების გაგზავნით, და არც გარე მტრების მმართველობას დავუმორჩილებ, გარდა იმათი ვინც მათ შორისაა, თუნდაც ყველა მიმდებარე მხარეების მთელი მოსახლეობა მათ წინააღმდეგ გამოვიდეს. მაგრამ მხოლოდ მანამ, სანამ ისინი არ დაიწყებენ ერთმანეთის ხოცვასა და დატყვევებას.“** (მუსლიმი 2889.)

ამ ჰადისს აქვს შემდეგი გაგრძელება:

**„უეჭველად, მე მეშინია, რომ ჩემს უმმაში გაჩნდებიან წინამძღოლები, რომლებიც გზააბნევისკენ წაიყვანენ ხალხს. როცა ისინი აღმართავენ ხმალს ერთმანეთზე, ეს ხმალი აღარასდროს ჩაეგება სამსჯავროს დღემდე. და არ მოაწევს სამსჯავროს დღე მანამ, სანამ ჩემი უმმის გადარჩენილი ნაწილი კავშირს არ შეჰკრავს მრავალღმერთიანებთან და მისი ნაწილი კი კერპთა თაყვანისცემას დაიწყებს. ჩემს უმმაში იქნება ოცდაათი**

**ცრუ, რომელიც თავს წინასწარმეტყველად გამოაცხადებს, თუმცა მე უკანასკნელი წინასწარმეტყველი ვარ და ჩემს შემდეგ სხვა აღარ იქნება. მაგრამ ჩემს უმმაში ყოველთვის იქნება ადამიანთა ჯგუფი, რომლებიც ჭეშმარიტების მიმდევრები იქნებიან და მოიპოვებენ გამარჯვებას, და ვერ ავნებენ მას ისინი, ვინც მიატოვებს მათ დახმარების გარეშე, სანამ არ მოაწევს უზენაესის ბრძანება.“** (აბუ დავუდი 4202; იბნ მაჯა 3952; აჰმადი 5/278.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ან-ნისას აიას მნიშვნელობა.

2. სურა ალ-მა'იდას აიას მნიშვნელობა.

3. სურა ალ-ქაჰფის აიას მნიშვნელობა.

4. მნიშვნელოვანი პასუხი შემდეგი კითხვისა: რას წარმოადგენს რწმენა ჯიბთისა და ტაღუთისა? წარმოადგენს ეს ადამიანის ნამდვილ შეხედულებებს, თუ ჯიბთისა და ტაღუთის მორწმუნედ ქცევისთვის მხოლოდ გარეგანი საქციელიც საკმარისია, მიუხედავად იმისა რომ ადამიანი გულში მათი წინააღმდეგია და მათი არ სწამს?

5. მათი მტკიცება, რომ ურწმუნოების გზა უფრო სწორია, ვიდრე მორწმუნეებისა.

6. ღმერთისთვის თანაზიარის გაჩენის პრობლემა ნამდვილად არის მათ შორის, ვინც თავს მუსლიმებს უწოდებს, როგორც აბუ სა'იდის ჰადისი გვამცნობს.

7. აბუ სა'იდის ჰადისი გვამცნობს, რომ ეს უეჭველად მოხდება და ამ უმმის დიდი ნაწილი მრავალღმერთიანებს შეუკავშირდება, ნაწილი კი

კერპებს დაუწყებს თაყვანისცემას.

8. საოცარი რამ: ცრუ წინასწარმეტყველთა გაჩენა, როგორიც იყო ალ-მუხთარ იბნ აბუ ‘უბაიდუ ლ-ლაჰ ას-საყაფი. იგი წარმოთქვამდა რწმენის დამოწმების ფორმულას, სწამდა მუჰამმადის ﷺ წინასწარმეტყველებისა, ასევე თვლიდა მას ﷺ წინასწარმეტყველთა ბეჭდად, და ამ ყველაფრის მიუხედავად აცხადებდა, რომ თვითონაც იყო წინასწარმეტყველი და ჯიბრაილი აძლევდა გამოცხადებას. იგი ცხოვრობდა საჰაბების ეპოქის ბოლოს.

9. სასიხარულო ამბავი, რომ ჭეშმარიტება მთლიანად არ გაქრება, როგორც ეს დაემართათ წინა ხალხებს, რადგან ერთი ჯგუფი ყოველთვის იქნება მისი მიმდევარი.

10. დიდი ნიშანი, რომ მიუხედავად მისი მცირერიცხოვნებისა, ამ ჯგუფის ადამიანებს ვერ ავნებს ვერც ისინი, ვინც მიატოვებს მათ მხარდაჭერის გარეშე და ვერც მათი ღია მტრები.

11. ეს გარემოება იარსებებს სამსჯავროს დღემდე.

12. წინასწარმეტყველების დასტურები:

ა) ღმერთმა აჩვენა მაცნეს ﷺ დედამიწა აღმოსავლეთიდან დასავლეთამდე, რასაც მოგვიანებით მართლაც დაეპატრონნენ მუსლიმები.

ბ) მის ﷺ ხელშია ორი საგანძური (წითელი - ბიზანტიისა და თეთრი - სპარსეთისა).

გ) დადებითი პასუხი ღმერთის მაცნის ﷺ ვედრებაზე მისი უმმისთვის.

დ) მესამე თხოვნის უარყოფა.

ე) ხმლის ჩაუგებლობის შესახებ.

ვ) მუსლიმთა მიერ ერთმანეთის ხოცვისა და დატყვევების დაწყება.

ზ) ცრუ წინასწარმეტყველთა და გზააბნეულ წინამძღოლთა გამოჩენა.

თ) გამარჯვებული ჯგუფის არსებობა.

13. მაცნის ﷺ შიში გზააბნეულ წინამძღოლთა მიმართ.

14. კერპთაყვანისმცემელთა გაჩენა უმმაში.

# კარი ოცდამეოთხე
## ჯადოქრობა

უზენაესი ﷻ ამბობს:

**„მათ იცოდნენ, რომ ის, ვინც მიუახლოვდება ამას, არ ექნება წილი ზესთასოფელში...“** (ალ-ბაყარა, 2:102)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„მათ სწამთ ჯიბთისა** (ჯადოქრობა) **და ტაღუთის** (ცრუ თაყვანისცემის ობიექტები)...“ (ან-ნისა 4:51)

‘უმარმა თქვა: ჯიბთი – ჯადოქრობაა, ტაღუთი კი – სატანა.

ჯაბირმა თქვა: ტაღუთი – ეს არიან მკითხავები, მათში ჩასახლებულია ეშმაკი. თითოში – თითო.

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: - გაერიდეთ შვიდ მომაკვდინებელ ცოდვას!**

**ხალხმა იკითხა რომელია ეს შვიდი, ღმერთის მაცნეო?**

**- მრავალღმერთიანობა, მკვლელობა, ჯადოქრობა, სესხიდან ვახშის აღება, ობლის ქონების მითვისება, ბრძოლის ველიდან გაქცევა და ქალების გაჭორვა.“** (ალ-ბუხარი 5/294; მუსლიმი 89; აბუ დავუდი 2874; ან-ნასა’ი 6/257.)

ჯუნდუბი გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„ჯადოქრის სასჯელია ხმლის დარტყმით სიკვდილი!“** (ათ-თირმიზი 1460; ალ-ჰაქიმი 4/360.)

ბაჯალა იბნ ‘აბადა გადმოსცემს:

**„’უმარ იბნ ალ-ხატტაბმა გვიბრძანა სიკვდილით დავვესაჯა ყოველი ჯადოქარი ქალი თუ კაცი და დავსაჯეთ სამი მათგანი.“** (ალ-ბუხარი 6/184; ათ-თირმიზი 1586; აჰმადი 1/190; აბუ დავუდი 3043.)

**„გადმოგვცემენ, რომ ჰაფსამ წაასწრო მონა ქალს ჯადოქრობისას და მოითხოვა მისი დასჯა. იგივეს გადმოსცემენ ჯუნდუბზეც.“** (მალიქი 2/872.)

იმამი აჰმადი ამბობს, რომ ჯადოქართა სიკვდილით დასჯა სულ ცოტა სამი საჰაბის მიერ არის დადასტურებული.

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ბაყარას აიას მნიშვნელობა.
2. სურა ან-ნისას აიას მნიშვნელობა.
3. ჯიბთისა და ტაღუთის განმარტება.
4. ტაღუთი შეიძლება იყოს ადამიანიც და ჯინიც.
5. შვიდი მომაკვდინებელი ცოდვის ცოდნა, რომელიც აკრძალა ღმერთის მაცნემ ﷺ.
6. ჯადოქარი ურწმუნოთაგანია.
7. იგი უნდა იქნას მოკლული და მისი მონანიება ამქვეყნად არ არის მიღებული. თუ მისი მონანიება გულწრფელი იყო, ეს ღმერთის განსახილველია სამსჯავროს დღეს.
8. თუ ამგვარი საქციელი არსებობდა მუსლიმებს შორის ‘უმარ იბნ ალ-ხატტაბის მმართველობის პერიოდში, მაშ რა უნდა ვთქვათ მოგვიანებით პერიოდებზე?

## კარი ოცდამეხუთე

## ჯადოქრობის სახეების შესახებ

მუჰამმად იბნ ჯა'ფარი გადმოსცემს 'აუფ იბნ აბუ ჯამილიდან, ჰაიიან იბნ ალ-ა'ლადან, ყატან იბნ ყაბისადან, ყაბისა იბნ მუხარიყიდან, რომელმაც თქვა:

**„გავიგონე ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვა: უეჭველად, იიაფა, ტარყი და ტიარა არის ჯიბთიდან** (ჯადოქრობა)."

**'აუფმა თქვა: იიაფა არის ჩიტების გაშვება და მათი ფრენის მიმართულების მიხედვით მომავლის გამოცნობა, ტარყი კი მიწაზე გავლებული ხაზებით მკითხაობაა."** (ტიარა არის მკითხაობა იმის მიხედვით, შეგხვდება თუ არა ესა თუ ის საგანი, რომელსაც ხალხი ავის მომასწავებლად თვლის. მაგალითად: წინ შავმა კატამ გადაურბინაო.) ალ-ჰასან ალ-ბასრიმ თქვა: **ჯიბთი სატანის კივილია."** (აჰმადი 3/477; აბუ დავუდი 3908; იბნ ჰიბბანი 1426)

იბნ 'აბბასი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ის, ვინც შეისწავლა ვარსკვლავთმრიცხველობის** (ასტროლოგია და არა ასტრონომია) **ნაწილი, შეისწავლა ჯადოქრობის ნაწილი. ვინც მეტი შეისწავლა** (ვარსკვლავთმრიცხველობა), **მეტი ცოდვა აიღო კისრად."** (აჰმადი 1/277; აბუ დავუდი 3905; იბნ მაჯა 3726.)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„ვინც გაკვანძა ნასკვი და სული შეუბერა მას, მან**

**იჯადოქრა. ვინც იჯადოქრა, იგი გახდა მრავალღმერთიანი. ვინც ატარებს თილისმას, სწამს მისი.“** (ან-ნასა’ი 7/112; ათ-თირმიზი 2073; აჰმადი 4/310; ალ-ჰაქიმი 4/216.)

იბნ მას’უდი გადმოსცემს:

**„ერთხელ მაცნემ ﷺ გვითხრა: გაცნობოთ რა არის ჯადოქრობა? სიცრუე და ჭორების გავრცელება.“** (მუსლიმი 2606.)

იბნ ‘უმარი გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„მჭევრმეტყველებაშიც არის მარცვალი ჯადოქრობისა.“** (ალ-ბუხარი 7/662.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ‘იიაფასა და ტარყის განმარტება.

2. მკითხაობა ჩიტების ფრენის მიმართულებით, მიწაზე ხაზების გავლებისა თუ შემხვედრი საგნების მიხედვით, არის ჯიბთი.

3. ასტროლოგია (ვარსკვლავების განლაგების შესწავლა და ამით გამოცნობა მომავლისა,ადამიანის ბედზე გავლენისა და ა.შ.) არის ჯადოქრობის სახე. ეს არ ეხება ასტრონომიას, რომელიც სწავლობს უბრალოდ ვარსკვლავებისა და ციური სხეულების მოძრაობას.

4. გაკვანძულ ძაფზე სულის ბერვა ჯადოს გაკეთების მიზნით არის ჯადოქრობის ერთ-ერთი სახე.

5. სიცრუე და ჭორების გავრცელებაც ჯადოქრობის სახეობაა.

6. გარკვეული სახის მჭევრმეტყველებაც ასევე ჯადოქრობას განეკუთვნება. კერძოდ მჭევრმეტყველება, რომლის მიზანია დააბნიოს მსმენელი და წარუდგინოს მათ სიმართლე სიცრუედ, სიცრუე კი სიმართლედ. მჭევრმეტყველების გამო ადამიანთა გულები შესაძლოა სიცრუისკენ გადაიხაროს და სიმართლე უარყოს. ხოლო მჭევრმეტყველება, რომელიც ლამაზად გამოთქვამს სიმართლეს და ანადგურებს სიცრუეს, პირიქით, მისასალმებელია.

## კარი ოცდამეექვსე
## მკითხავები და მუცლითმეზღაპრეები

ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა:

**„თუ ადამიანი წავა მკითხავთან, შეეკითხება მას რაიმეს და დაუჯერებს მას, მისი ლოცვა 40 დღის განმავლობაში არ მიიღება** (ღვთის წინაშე).“ (მუსლიმი 2230; აჰმადი 5/380.)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ თქვა: ვინც მივიდა მკითხავთან და დაუჯერა მის ნათქვამს, მან უარყო ის, რაც მუჰამმადს გარდმოევლინა.“** (აბუ დავუდი 3903; აჰმადი 2/408; ათ-თირმიზი 135.)

იგივე ჰადისს გადმოსცემს აბუ ია’ლა იბნ მას’უდიდან. ‘იმრან იბნ ჰუსაინი გადმოსცემს, რომ ღმერთის მაცნემ თქვა:

**„არ არის ჩვენგანი ის, ვინც თვლის რაიმეს ავის მომასწავებლად** (ატ-ტიარა), **არც ის, ვისაც სჯერა მკითხავებისა და უსმენს მათ, არც ის, ვინც ჯადოქრობს და მიმართავს ჯადოქრებს დასახმარებლად. ის, ვინც მივიდა ქაჰინთან** (მკითხავი) **და დაიჯერა მისი სიტყვისა, უარყოფს მუჰამმადისთვის გარდმოვლენილს.“** იგივე ჰადისს გადმოსცემენ იბნ ‘აბბასიდანაც (ალ-მუნზირი 4/52; ალ-ჰაისამი 5/117.)

ალ-ბაღავი წერს: „მკითხავი (‘არრაფ) – ეს არის ადამიანი, რომელიც აცხადებს, რომ გარკვეული ნიშნების მიხედვით უწყის სიმართლე და მისთვის უხილავი ამბები, შეუძლია მიანიშნოს სადაა

ნაძარცვი ან დაკარგული ქონება და ა.შ. ასევე მუცლითმეზღაპრეები (ქაჰინ), რომლებიც აცხადებენ, რომ გამოიცნობენ რა მოხდება მომავალში. ასევე ამბობენ რომ მათ შეუძლიათ ადამიანის ფიქრების გამოცნობა.“

აბუ ლ-‘აბბას იბნ თაიმია წერს: „მკითხავი (‘არრაფ) – საერთო სახელია როგორც მუცლითმეზღაპრეებისთვის (ქაჰინ), ისე ვარსკვლავთმრიცხველებისთვის (მუნაჯჯამ), ქვიშაზე მხაზველებისთვის (რამმალ) და ა.შ. ანუ ყოველ მათგანზე, ვინც იჩემებს თითქოს იცის უხილავი და მომავალი.“

იბნ ‘აბბასმა თქვა ადამიანებზე, რომლებიც მკითხაობდნენ ვარსკვლავებსა და ციფრებზე: „მე არ მგონია, რომ თუნდაც ერთ-ერთმა მათგანით, ვინც აკეთებს ამას, კმაყოფილი იყოს ღმერთი.“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. რწმენა მკითხავებისა შეუთავსებელია ყურანის რწმენასთან.

2. მკითხავების რწმენა არის ურწმუნოება.

3. მკითხავთა მსმენელების შესახებ.

4. ცუდი და კარგი ნიშნების შესახებ.

5. ჯადოქრებისთვის დახმარებისთვის მიმმართავთა შესახებ.

6. ციფრებითა და ვარსკვლავებით მკითხაობის შესახებ.

7. მკითხავსა (‘არრაფ) და მუცლითმეზღაპრეებს (ქაჰინ) შორის განსხავების შესახებ.

## კარი ოცდამეშვიდე

## ნუშრა (ჯადოს ახსნა)

ჯაბირი გადმოსცემს:

**„როდესაც ღმერთის მაცნეს ﷺ ჰკითხეს ჯადოს ახსნაზე** (სხვა მაგის და ჯადოქრის მიერ), **მან თქვა: ეს სატანის ხრიკებია.“** (აჰმადი 3/294.)

აბუ დავუდმა გადმოსცა ეს ჰადისი და დამატებით დაურთო: **„ჯადოს ახსნის შესახებ კითხვა დაუსვეს იმამ აჰმადს და მან უპასუხა: იბნ მასუდი უარყოფდა და კრძალავდა ყოველივე მსგავსს.“** (აბუ დავუდი 3868.)

ყათადა გადმოსცემს:

**„მე ვკითხე იბნ ალ-მუსაიაბს: დასაშვებია თუ არა ვუმკურნალო ადამიანს (ყურანის კითხვით), რომელიც მოაჯადოვეს და არ შეუძლია მიუახლოვდეს თავის ცოლს? მან მიპასუხა: არაფერი საშინელი აქ არ არის, რადგან ამით მათ სურთ კარგის გაკეთება. რაც სასარგებლოა, არაა აკრძალული.“** (ალ-ბუხარი 10/198.)

იბნ ალ-ჯაუზი წერს თავის წიგნში ჯამი’ ალ-მასანიდ: „ალ-ჰასან ალ-ბასრიმ თქვა: ჯადოს ხსნის მხოლოდ ჯადოქარი.“

იბნ ყაიიმ ალ-ჯავზია წერს: „ჯადოს ახსნა არის ორი სახის: პირველი არის ჯადოთი სხვა ჯადოქრის მიერ. რაც წარმოადგენს სწორედ სატანის ხრიკს და ასევე ამას გულისხმობს ალ-ჰასან ალ-ბასრი.

ამ საქციელით როგორც ჯადოს ამხსნელი, ისე მოჯადოვებული, რომელმაც ჯადოქარს მიმართა დახმარებისთვის, უახლოვდებიან სატანას იმის საშუალებით, რაც მას სურს, და ამგვარად ჯადოს ახსნა უაზრო ხდება. მეორე მხრივ - ჯადოს ახსნა ყურანის კითხვით, ღმერთის მიმართ ვედრებითა და სხვა დაშვებული საშუალებებით - დასაშვები და მისაღებია.“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ჯადოს ასახსნელად სხვა ჯადოს გამოყენების აკრძალვა.

2. განსხვავება ჯადოს ასახსნელ დაუშვებელ და დაშვებულ ხერხებს შორის, რათა ცხადად განმარტებული იქნას საკითხი.

## კარი ოცდამერვე
## ცრურწმენა კარგი და ცუდი ნიშნებისა

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„...უეჭველად, მათი ბედი ღმერთთანაა, მაგრამ მათმა უმეტესობამ ეს არ იცის!“** (ალ-ა'რაფ, 7:131)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„მათ უთხრეს: თქვენი ცუდი ნიშნები თქვენთან იქნება! ამისთვის ხართ შეგონებულნი? თქვენ ხართ ზღვარგადასული ხალხი!“** (ია სინ, 36:19)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: არ არსებობს ადვა (ეპიდემია რასაც ვითომდა იწვევენ ცუდი ნიშნები), არ არსებობს ტიარა** (ცუდი ნიშნები ჩიტების ფრენის მიმართულებით), **არ არსებობს ჰამა** (მტირალი ბუ, რომელშიც ვითომდა მოკლულის სული სახლდებოდა), **არ არსებობს საფარი** (საფარის თვეს „თარს“ თვედ მიიჩნევდნენ)“ (ალ-ბუხარი 10/182.)

იგივე ჰადისის ვერსიაში, რომელსაც მუსლიმი გადმოგვცემს, არის დამატება:

**„... არ არსებობს ნავა** (ვარსკვლავების განლაგებაში ცუდი ნიშნის დანახვა) **და არ არსებობს ღული** (დევისმსგავსი ავი სულები)“ (მუსლიმი 2220.)

ანასი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: - არ არსებობს ადვა**

**და არ არსებობს ტიარა, მაგრამ არსებობს ფა'ლა** (კარგი ნიშნები). **ხალხმა იკითხა - რა არის ფალა? მაცნემ** ﷺ **თქვა: კეთილი სიტყვა"** (ალ-ბუხარი 10/181; მუსლიმი 2224.)

'უყბა იბნ 'ამირი გადმოსცემს:

**„ერთხელ მაცნესთან** ﷺ **ერთად ვიყავით და საუბარი ჩამოვარდა კარგსა და ცუდ ნიშნებზე. მან** ﷺ **თქვა: ნიშნებიდან საუკეთესოა ის, რომელიც მუსლიმს მომავლის იმედს აძლევს. არანაირმა ნიშანმა არ უნდა ააცდინოს მუსლიმი თავის მიზანს. როცა რომელიმე თქვენგანი ხედავს ისეთ რამეს, რაც მას არ მოსწონს, უნდა თქვას: ღმერთო, მხოლოდ შენ შეგიძლია კარგის მოხდენა და მხოლოდ შენ შეგიძლია ავის აცდენა! არ არის ძალა და ღონე, გარდა შენი!"** (აბუ დავუდი 3719.)

იბნ მას'უდი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ** ﷺ **თქვა: ცუდი ნიშნების რწმენა - მრავალღმერთიანობაა! ცუდი ნიშნების რწმენა - მრავალღმერთიანობაა! ყველა ჩვენგანს აქვს რაღაც მცირე ცრუ რწმენები გულში, მაგრამ ღმერთი, თუ მისდამი რწმენა ძლიერია, განწმენდს მათ."** (აბუ დავუდი 3910; ათ-თირმიზი 1614; იბნ ჰიბბანი 1427; იბნ მაჯა 3538. იბნ ჰაჯარის აღნიშვნით,ჰადისის ბოლო ფრაზა)

თავად იბნ მას'უდს ეკუთვნის და არა მაცნეს ﷺ.)

იბნ 'ამრი გადმოსცემს:

**„მაცნე მუჰამმადმა** ﷺ **თქვა: ვინც მიატოვა რაიმე საქმე ცრუ რწმენების გამო, მან გამოავლინა მრავალღმერთიანობა! ხალხმა იკითხა - რა ვქნათ, ღმერთის მაცნეო? მაცნემ** ﷺ **უპასუხა: უნდა თქვათ: ღმერთო! არ არის სიკეთე, გარდა შენი სიკეთისა, არ არის**

**ნიშნები, გარდა შენი ნიშნებისა და არ არის ღვთაება შენს გარდა!“** (აჰმადი 2/220.)

ალ-ფადლ იბნ ‘აბბასი გადმოსცემს, რომ მაცნემ ﷺ თქვა:

**„ცრუ რწმენა არის, როცა რაიმე ნიშანი გიბიძგებს რაიმე საქმის გაკეთებისკენ, ან პირიქით, გულს გიცრუებს მისი გაკეთებისგან.“** (აჰმადი 1/213.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ა’რაფისა და სურა ია სინის აიების მნიშვნელობა.

2. უარყოფა იმისა, რომ ეპიდემიების მიზეზი არის სხვადასხვა ცუდი ნიშნები.

3. უარყოფა ყოველგვარი ცრურწმენებისა.

4. ფრინველებში ცუდი ნიშნების არსებობის უარყოფა.

5. საფარის მთვარის თვესთან დაკავშირებული ცუდი ნიშნების უარყოფა.

6. კარგი ნიშანი არ განეკუთვნება ცრურწმენებს.

7. კარგი ნიშნების რაობის ახსნა.

8. ცრურწმენების მიერ ადამიანის გული განიწმინდება ღმერთის მიერ, თუ ადამიანი მას მიენდობა.

9. ვედრება, რომელიც უნდა წაიკითხოს ადამიანმა, რომელსაც დასძლევს ცრურწმენა.

10. ცრურწმენის მრავალღმერთიანობად გამოცხადება.

11. ცუდი ნიშნის რაობის ახსნა.

## კარი ოცდამეცხრე

## ასტროლოგია

ყათადა გადმოსცემს:

**„ღმერთმა შექმნა ვარსკვლავები, რათა დაემშვენებინა ზეცა, რათა მათით ჩაექოლა სატანა და მოგზაურებისთვის გზისმაჩვენებელ ორიენტირებად. ის, ვინც ეძებს მათში რაიმე სხვა ცოდნას, ცდება და დაკარგავს თავის ჯილდოს უკანასკნელ დღეს, რათა ისინი იღებენ თავის თავზე იმას, რისი ცოდნაც არ გააჩნიათ.“** (ალ-ბუხარი 6/211.)

ჰარბ იბნ ისმა'ილი გადმოსცემს, რომ ყათადას მოუწონრად მიაჩნდა მთვარის ფაზების შესწავლა, ხოლო იბნ 'უიაინა საერთოდ კრძალავდა ამას. მაგრამ აჰმადი და ისჰაყი ნებადართულად მიიჩნევდნენ მთვარის ფაზების შესწავლას სასოფლო-სამეურნეო მიზნებისთვის.

აბუ მუსა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ამ სამი ჯგუფიდან ვერავინ შევა სამოთხეში: ლოთები, ნათესაობის უარმყოფელნი და ჯადოქრობის მორწმუნენი.“** (აჰმადი 4/399; იბნ ჰიბბანი 1380; ალ-ჰაქიმი 4/146.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ვარსკვლავთა შექმნის მიზეზი და სიბრძნე.

2. მათი უარყოფა, ვინც ეძებს ვარსკვლავებში სხვა რაიმეს.

3. სწავლულთა განსხვავებული შეხედულებები მთვარის ფაზების სასოფლო-სამეურნეო მიზნებით შესწავლის შესახებ.

4. რა საფრთხე ემუქრება მას, ვისაც სწამს თუნდაც მცირე ნაწილისა იმისგან,რასაც ჯადოქრობა ეწოდება, თუნდაც იცოდეს ჯადოქრობის არსის შესახებ.

## კარი ოცდამეათე
## წვიმის წამოსვლა-არწამოსვლის დაკავშირება ვარსკვლავების განლაგებასთან

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„...და თქვენი სარჩოს მბოძებელს უარყოფთ?“** (ალ-ვაყი'ა, 56:82)

აბუ მალიქ ალ-აშ'არი გადმოსცემს:

**„მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა: ჩემს უმმაში დარჩა უმეცრების ხანის ოთხი ჩვეულება: თავისი წარმოშობით სხვაზე თავის გადაჭარბება, სხვისი წარმოშობის გაკილვა, წვიმის წამოსვლის ვარსკვლავების მდგომარეობასთან დაკავშირება და უზომო გლოვა** (ტანსაცმლის შემოხევა, ხმამაღლა ყვირილი და მოთქმა, სახის დახოკვა და ა.შ.) **გარდაცვლილებისთვის. შემდეგ მან ﷺ დაამატა: თუ უზომოდ მგლოვიარე არ მოინანიებს სიკვდილამდე, სამსჯავროს დღეს იგი აღდგება ქერქიანი კუპრის მოსასხამში.“** (მუსლიმი 943.)

ზაიდ იბნ ხალიდი გადმოსცემს:

**„ჰუდაიბიაში ღმერთის მაცნის ﷺ წინამძღოლობით ვილოცეთ განთიადის ლოცვა. იმ ღამით ძლიერი წვიმა მოვიდა. ლოცვის დასრულების შემდეგ მაცნე ﷺ მობრუნდა ჩვენსკენ და თქვა:**

**იცით თუ არა, რა ბრძანა თქვენმა უფალმა? ხალხმა უპასუხა:**

**- ღმერთმა და მისმა მაცნემ იციან უკეთ! მაშინ**

**მაცნემ ﷺ თქვა:**

**ჩემს მსახურებს შორის გამოირჩნენ მორწმუნენი და ურწმუნონი. თუ ადამიანი ამბობს, რომ წვიმა მოვიდა ჩემი ნებით, მაშინ მას სწამს ჩემი და არ სწამს ვარსკვლავებისა. ვინც ამბობს, რომ წვიმა მოვიდა ვარსკვლავების ამა თუ იმ განლაგების გამო, მას არ სწამს ჩემი და სწამს ვარსკვლავებისა!"** (ალ-ბუხარი 2/277; მუსლიმი 71.)

იბნ 'აბბასი გადმოსცემს:

**„ზოგიერთებმა თქვეს: ასრულდა ამა და ამ ვარსკვლავის დაპირება** (მისი ცის რომელიმე ნაწილში გამოჩენის გამო მოვიდა წვიმა.) **მაშინ ღმერთმა გარდმოავლინა აიები:**

**„არა, ვფიცავ ვარსკვლავთა ორბიტებს! უწყით, რომ ეს ფიცი უდიდესია? უეჭველად, ეს ბრძენი საკითხავია** (ყურანი), **დაცული წერილი. მას მხოლოდ განწმენდილნი შეეხებიან. ზეგარდმოვლენილია სამყაროთა უფლისგან! ნუთუ უარყოფთ ამას? და თქვენი სარჩოს მბოძებელს უარყოფთ?"** (ალ-ვაყი'ა, 56:75-82)" (მუსლიმი 73.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ვაყი'ას აიას მნიშვნელობა.

2. უმეცრების ხანიდან შემორჩენილი ოთხი ჩვეულების შესახებ.

3. ამ ჩვეულებებში ურწმუნოების ნიშნების შესახებ.

4. ზოგჯერ ურწმუნოება არის ის, რასაც

მუსლიმი არ გამოჰყავს უმმიდან.

5. ღმერთის სიტყვა: „ჩემს მსახურებს შორის გამოირჩნენ მორწმუნენი და ურწმუნონი...“ დაკავშირებულია ღმერთის მიერ მონიჭებული სიკეთეებისა და სარჩოს რწმენასა და ურწმუნოებასთან (რაც გამოიხატება მათი სხვასთან დაკავშირებით).

6. ამ მდგომარეობაში რწმენის განმარტება.

7. ამ მდგომარეობაში ურწმუნოების განმარტება.

8. ფრაზის „ასრულდა ამა და ამ ვარსკვლავის დაპირება...“ მნიშვნელობა.

9. მასწავლებლის მიერ მოსწავლეების ყურადღების მისაპყრობად კითხვის დასმის შესახებ, რომლის ცხადი დასტურია ღმერთის მაცნის მიერ დასმული კითხვა: „იცით თუ არა, რა ბრძანა თქვენმა უფალმა?“

10. უზომო მგლოვიარეთა სასჯელი.

## კარი ოცდამეთერთმეტე
## ღმერთის სიყვარულის შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„არიან ხალხი, ვინც ღმერთს თანაზიარს უჩენენ, და უყვართ ეს თანაზიარნი ისე, როგორც ღმერთი უნდა უყვარდეთ...“** (ალ-ბაყარა, 2:165)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„უთხარი: თუ თქვენი მამები, შვილები, ძმები, მეუღლეები, ახლობლები, ქონება, რაც მოგიგროვებიათ, ვაჭრობა, რომლის მოგების შემცირებასაც შიშობთ და საცხოვრებლები, რომლებიც კმაყოფილებას განიჭებთ, უფრო საყვარელია თქვენთვის, ვიდრე ღმერთი, მისი მაცნე და გარჯა მისი გულისთვის, მაშ დაელოდეთ, ვიდრე მოაწევდეს გადაწყვეტილება ღვთისა...“** (ათ-თაუბა, 9:24)

ანასი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ვერცერთ თქვენგან ვერ ჭეშმარიტად ვერ რწმუნებს მანა სანამ მე არ ვიქნები მისთვის საკუთარ შვილზე, საკუთარ მშობელზე და მთელ კაცობრიობაზე უფრო საყვარელი.“** (ალ-ბუხარი 1/55; მუსლიმი 44.)

ანასი ასევე გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ადამიანი შეიგრძნობს რწმენის სიტკბოს მხოლოდ მაშინ, როცა თავის თავში**

**აღმოაჩენს სამ თვისებას: როცა იგი შეიყვარებს ღმერთსა და მის მაცნეს ამქვეყნად ყველაზე მეტად, როცა იგი შეიყვარებს სხვა ადამიანს მხოლოდ ღმერთის გულისთვის და როცა მისთვის დაბრუნება იმ ურწმუნოებაში, საიდანაც ღმერთმა გამოიყვანა, ისევე საძულველი იქნება, როგორც ცეცხლში ჩავარდნა.“** (ალ-ბუხარი 1/56; მუსლიმი 43.)

ასევე გადმოცემულია ამ ჰადისის ვერსია, რომელიც იწყება სიტყვებით: **„ვერავინ შეიგრძნობს რწმენის სიტკბოს...“** და შემდეგ ანალოგიურად გრძელდება.

იბნ ‘აბბასი გადმოსცემს:

**„ის, ვინც შეიყვარებს ღმერთის გულისთვის და გაერიდება ღმერთის გულისთვის, იმეგობრებს ღმერთის გულისთვის და მოიკვეთს ღმერთის გულისთვის, ამით მოიპოვებს ღმერთის მფარველობას. ღმერთის მსახური ვერ იგრძნობს რწმენის სიტკბოს, ვერც გრძელი და გულმოდგინე ლოცვებითა და მარხვებით, მანამ სანამ არ იქნება ზუსტად ასე. ძმობა და მეგობრობა ადამიანებს შორის ამქვეყნიური მიზეზებით, როგორც გავრცელებულია დღესდღეობით, ვერ მოუტანს მას ვერავითარ სარგებელს ზესთასოფელში.“** (ატ-ტაბარანი; აჰმადი 3/430; ალ-ჰაისამი 1/89.)

უზენაესის ﷻ სიტყვებზე:

**„... და გაწყდება მათ შორის კავშირი.“** (ალ-ბაყარა, 2:166)

იბნ ‘აბბასი აკეთებს ასეთ განმარტებას: **„კავშირი, ანუ სიყვარული და თაყვანისცემა.“**

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ბაყარას აიას მნიშვნელობა.

2. სურა ათ-თაუბას აიას მნიშვნელობა.

3. ჩვენ უნდა გვიყვარდეს მაცნე მუჰამმადი ﷺ მეტად, ვიდრე საკუთარი თავი, ოჯახი, ქონება და ა.შ.

4. ურწმუნოებაზე მითითება ამ ჰადისში არ ნიშნავს ისლამიდან გასვლას.

5. რწმენას აქვს სიტკბოება, რომელიც ადამიანმა შეიძლება შეიგრძნოს, შეიძლება ვერ შეიგრძნოს.

6. მხოლოდ ჩამოთვლილი ოთხი საქციელით არის შესაძლებელი ღმერთის მფარველობის მოპოვება და რწმენის სიტკბოების შეგრძნება.

7. მაცნე მუჰამმადის ﷺ საჰაბების მიერ მიხვედრა იმ ფაქტისა, რომ მეგობრობა ადამიანებს შორის უმეტესად ამქვეყნიურზეა დაფუძნებული.

8. უზენაესის ﷻ სიტყვის: **„... და გაწყდება მათ შორის კავშირი.“** მნიშვნელობა და განმარტება.

9. მრავალღმერთიანებს შორის არიან ისეთი ადამიანებიც, ვისაც უყვარს ღმერთი.

10. საფრთხე, რაც ელოდება მას, ვისთვისაც ღმერთის მიერ ჩამოთვლილი რვა საგანი უფრო ძვირფასია, ვიდრე რელიგია.

11. ვინც შეიყვარა სხვა რაიმე ისე ძლიერ, როგორც ღმერთი, გამოავლინა მრავალღმერთიანობა.

## კარი ოცდამეთორმეტე

## ღვთისმოშიშების შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ეს მხოლოდ სატანაა, რომ გაშინებთ თქვენ თავისი დამხმარეებით. ნუ შეგეშინდებათ მათი, არამედ ღვთისმოშიშება იქონიეთ, თუ ხართ მორწმუნენი!“** (აალ ‘იმრან, 3:175)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„მეჩეთები ეკუთვნით მათ, ვისაც სწამს ღმერთისა და სამსჯავროს დღისა, დგება ლოცვად, გასცემს მოწყალებას და არ ეშინია არავისი, გარდა ღმერთისა...“** (ათ-თაუბა, 9:18)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„ადამიანთა შორის არიან ისეთები, ვინც ამბობენ ვირწმუნეთ ღმერთისაო, მაგრამ როგორც კი მცირე რამ გასაჭირი ეწვევათ, ადამიანთა მიერ მათ ჩაგვრას ღმერთის სასჯელად იღებენ...“** (ალ-‘ანქაბუთ, 29:10)

აბუ სა’იდი გადმოსცემს:

**„ერთხელ ღმერთის მაცნემ ﷺ მითხრა: სუსტია შენი რწმენა, თუ შენ დაიწყებ ადამიანთა კმაყოფილების ძებნას ღმერთის უკმაყოფილების ხარჯზე, თუ მათ შეაქებ იმ სარჩოსთვის, რაც ღმერთმა მოგცა და თუ მათ გაკიცხავ იმისთვის, რაც ღმერთმა არ მოგცა. ძლიერი სურვილი ადამიანისა ვერ მოიტანს სარჩოს ღმერთისგან, ასევე სიძულვილი ვერ აგარიდებს იმ სარჩოს, რაც ღმერთმა მოგანიჭა.“** (ალ-ბაიჰაყი; აბუ ნა’იმი.)

'აიშა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ვინც ეძებს ღმერთის კმაყოფილებას, თუნდაც ამისთვის ადამიანთა განრისხება მოუწიოს, ღმერთი დააჯილდოვებს მას თავისი კმაყოფილებითა და ადამიანებისგან კეთილგანწყობითაც. ის, ვინც ეძებს ადამიანთა კმაყოფილებას ღმერთის განრისხების ხარჯზე, ღმერთი დაატეხს მას თავის რისხვას და ადამიანთაც აღძრავს მის წინააღმდეგ."** (ათ-თირმიზი; აბუ ნა'იმი.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა აალ 'იმრანის აიას მნიშვნელობა.
2. სურა ათ-თაუბას აიას მნიშვნელობა.
3. სურა ალ-'ანქაბუთის აიას მნიშვნელობა.
4. ადამიანის რწმენა შესაძლოა დასუსტდეს ან გამტკიცდეს. ეს დამოკიდებულია მის საქციელებზე, მის გარშემომყოფებზე და მის განზრახვებზე.
5. რწმენის სისუსტის ნიშნები, რომელთაგან სამი ჩამოთვლილია აბუ სა'იდის ჰადისში.
6. მხოლოდ ღმერთის წინაშე წრფელი შიში წარმოადგენს ერთ-ერთ სავალდებულო პრინციპს ერთღმერთიანობისა.
7. ჯილდო ადამიანისა, რომელსაც წრფელი შიშით ეშინია მხოლოდ ღმერთისა.
8. სასჯელი ადამიანისა, რომელსაც არ ეშინია ღმერთის, ან ეშინია ქმნილებებისა უფრო მეტად, ვიდრე ღმერთის.

# კარი ოცდამეცამეტე
## ღმერთის მოიმედების შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„მაშ, მოიიმედეთ ღმერთი, თუ ხართ მორწმუნენი!“** (ალ-მა'იდა, 5:23)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„მორწმუნენი არიან ისინი, ვისაც ღმერთის ხსენებისას გული ღვთისმოშიშებით ევსება, როცა მის აიებს უკითხავენ ის რწმენას ჰმატებს მათ, და მხოლოდ თავის უფალს მოიიმედებენ!“** (ალ-ანფალ, 8:2)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„წინასწარმეტყველო! საკმარისია ღმერთი მფარველად შენთვის და მათთვის, ვინც მოგყვება შენ მორწმუნეთაგან!“** (ალ-ანფალ, 8:64)

**„ვინც მოიიმედებს ღმერთს, იგი საკმარისია მისთვის მფარველად.“** (ატ-ტალაყ, 65:3)

უზენაესის ﷻ სიტყვაზე:

**„და თქვეს მათ: საკმარისია ჩვენთვის ერთი ღმერთი, და რა დიდებული მფარველია იგი...“** (აალ 'იმრან, 3:173)

იბნ 'აბბასი აკეთებს ასეთ განმარტებას:

**„ეს სიტყვები პირველად წარმოთქვა იბრაჰიმმა, როცა იგი ცეცხლში ჩააგდეს. შემდეგ, როცა მაცნე მუჰამმადს ﷺ აცნობეს, რომ მის წინააღმდეგ დიდძალი ხალხი შეიკრიბა, მან იგივე გაიმეორა.“**

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის მოიმედება არის ერთღმერთიანობის ძირითადი პრინციპი.

2. ეს რწმენის ერთ-ერთ საფუძველს წარმოადგენს.

3. სურა ალ-ანფალის მეორე აიას მნიშვნელობა.

4. სურა ალ-ანფალის სამოცდამეოთხე აიას მნიშვნელობა.

5. სურა ატ-ტალაყის აიას მნიშვნელობა.

6. ფრაზის „საკმარისია ჩვენთვის ერთი ღმერთი, და რა დიდებული მფარველია იგი!“ მნიშვნელობა და დიდებულება, რადგან სწორედ იგი გამოიყენეს მაცნეებმა იბრაჰიმმა და მუჰამმადმა ﷺ დიდი გასაჭირის დროს.

## კარი ოცდამეთოთხმეტე

## მოხერხებულობა და ხრიკები

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ნუთუ მათ თავი დაიგულეს უსაფრთხოდ ღმერთის მოხერხებისგან? ღმერთის მოხერხებისგან უსაფრთხოდ მხოლოდ ის ხალხი იგულებს თავს, ვინც წააგებს ცხადი წაგებით!“** (ალ-ა'რაფ, 7:99)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„ვინ დაკარგავს იმედს თავისი უფლის მოწყალებისა, გარდა გზააბნეულთა?“** (ალ-ჰიჯრ, 15:56)

იბნ 'აბბასი გადმოსცემს:

**„ერთხელ ღმერთის მაცნეს ﷺ ჰკითხეს მძიმე ცოდვების შესახებ, და მან ﷺ ჩამოთვალა: ღმერთისთვის თანაზიარის გაჩენა, ღმერთის მოწყალების იმედის გადაწურვა (სასოწარკვეთა) და ღმერთის მოხერხებისგან თავის უსაფრთხოდ დაგულება.“** (ალ-ჰაისამი 1/104 ალ-ბაზზარიდან და ატ-ტაბარანიდან.)

იბნ აბუ ჰათიმის გადმოცემით, ისმა'ილ რაფი' ამბობდა: „ღმერთის მოხერხებისგან თავის უსაფრთხოდ დაგულებაა, როცა ადამიანი შეგნებულად აგრძელებს ცოდვების ჩადენას იმ იმედით, რომ ღმერთი უსაზღვროდ მპატიებელია.“

იბნ მას'უდი გადმოსცემს:

**„ყველაზე საშინელი მძიმე ცოდვებია ღმერთისთვის თანაზიარის გაჩენა, მისი მოხერხებისგან თავის უსაფრთხოდ დაგულება, იმედის გადაწურვა მისი მოწყალებისა და ასევე მისი მფარველობისა.“** (ალ-ჰაისამი 1/104 'აბდუ რ-რაზზაყიდან.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ა'რაფის აიას მნიშვნელობა.

2. სურა ალ-ჰიჯრის აიას მნიშვნელობა.

3. მათი სამწუხარო დასასრულის შესახებ, ვისაც თავი ღმერთის მოხერხებისგან უსაფრთხოდ აქვს დაგულებული.

4. მათი სამწუხარო დასასრულის შესახებ, ვინც ღმერთის მოწყალების იმედი გადაიწურა.

# კარი ოცდამეთხუთმეტე
## ღვთის ბედისწერის მოთმინებით შეხვედრა მისდამი რწმენის ნაწილია

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„არ ხდება განსაცდელი, თუ არა ღმერთის დაშვებით. ხოლო ვინც ირწმუნა ღვთისა, იგი უძღვება მის გულს...“** (ათ-თაღაბუნ, 64:11)

‘ალყამა გადმოსცემს:

**„ეს ნათქვამია იმ ადამიანზე, რომელსაც როდესაც ეწვევა განსაცდელი, მან იცის, რომ ეს ღმერთის განჩინება და ბედისწერაა, ამიტომაც მოთმინებით ხვდება ბედს.“** (ალ-ბუხარი 8/500.)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ორი თვისება ავლენს ადამიანის ურწმუნოებას სხვის წარმოშობაზე ქილიკი და გარდაცვლილის უზომო გლოვა.“** (მუსლიმი 67.)

იბნ მას’უდი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: არაა ჩვენგანი ის, ვინც იხოკავს ლოყებს, ტანსაცმელს იგლეჯს და მოთქვამს უმეცრების ხანის მსგავსად** (გარდაცვლილის გამოგლოვისას)**.“** (ალ-ბუხარი 3/131; მუსლიმი 103.)

ანასი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: თუ ღმერთს სურს სიკეთე მისი მსახურისთვის, ის მას სჯის თავისი ცოდვებისთვის ამქვეყნად. თუ მას არ უყვარს თავისი მსახური, მაშინ იგი არ დასჯის მას თავისი ცოდვებისთვის სამსჯავროს დღემდე.“** (ათ-თირმიზი 2398.)

იგივე ჯაჭვით გადმოცემულია მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვები:

**„ჯილდოს სიდიდე დამოკიდებულია გამოცდის სიდიდეზე. თუ ღმერთმა შეიყვარა რომელიმე ხალხი, იგი აუცილებლად გამოსცდის მათ დიდი განსაცდელებით. ის, ვინც მოთმინებით მიიღებს ამ განსაცდელს, დაიმსახურებს ღმერთის კმაყოფილებას და ვინც გაბრაზდება ამ გამოცდის გამო, ღმერთის რისხვას დაიმსახურებს.“** (ათ-თირმიზი 2398; იბნ მაჯა 4021.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ათ-თაღაბუნის აიას მნიშვნელობა.

2. ღვთიური ბედისწერის მოთმინებით გადატანა ერთღმერთიანობის შემადგენელი ნაწილია.

3. სხვის წარმოშობაზე ქილიკი, ადამიანის დამცირება მისი წარმოშობის გამო ან თავის გადამეტება მასზე იგივე მიზეზით ურწმუნოების ნიშანია.

4. იგივე ნიშანია ზედმეტი გლოვა, ტანსაცმლის შემოხევა, ხმამაღალი მოთქმა-გოდება, ლოყების ჩამოხოკვა და ა.შ.

5. მითითება, რომ ღმერთს შესაძლოა სურდეს სიკეთე თავისი მსახურისთვის.

6. მითითება, რომ ღმერთს შესაძლოა არ უყვარდეს თავისი მსახური.

7. მითითება, რომ ღმერთს შესაძლოა უყვარდეს თავისი მსახური.

8. ღმერთის ბედისწერის მიმართ განრისხების აკრძალვა.

9. განსაცდელის მოთმინებით ატანის ჯილდო.

## კარი ოცდამეთექვსმეტე

## რია (თავის მოსაწონებელი საქციელი)

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**,,უთხარი: მე მხოლოდ თქვენნაირი ადამიანი ვარ. მე მხოლოდ გარდმომევლინა, რომ ღმერთი ერთია. მაშ მას, ვისაც იმედი აქვს უფალთან შეხვედრისა, გააკეთოს კეთილი საქმეები და ნურავის სცემს თაყვანს თავისი უფლის გარდა.“** (ალ-ქაჰფ, 18:110)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვას:

**,,ღმერთმა ﷻ ბრძანა: მე საერთოდ არ მჭირდება არავითარი თანაზიარი და დამხმარე. მე მივატოვებ ნებისმიერს, ვინც გააკეთა რაიმე საქმე არა ჩემი გულისთვის, არამედ თანაზიართა გულისთვის.“** (მუსლიმი 2985; იბნ მაჯა 4202.)

აბუ სა'იდ ალ-ხუდრი გადმოსცემს:

**,,ღმერთის მაცნემ ﷺ ერთხელ თქვა: არ გსურთ, გითხრათ, რა არის თქვენთვის უფრო საშინელი, ვიდრე ცრუ მესია** (მასიჰ ად-დაჯჯალი)? **ხალხმა უთხრა გვითხარი, მაცნეო! მან ﷺ თქვა: ეს არის მრავალღმერთიანობის ფარული გამოვლინება. როცა ადამიანი დგება სალოცავად და სპეციალურად ამშვენიერებს თავის ლოცვას, როცა ხედავს, რომ სხვები უყურებენ.“** (აჰმადი 3/30; იბნ მაჯა 4204.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ქაჰფის აიას მნიშვნელობა.

2. გაფრთხილება ნებისმიერი საქმის უარყოფის შესახებ, თუ იგი არ არის გაკეთებული მხოლოდ ღმერთის გულისთვის.

3. ამ უარყოფის მიზეზის მოხსენიება, რაც გამოიხატება ღმერთის აბსოლუტურ დამოუკიდებლობაში ნებისმიერი რამის და მით უმეტეს თანაზიართა საჭიროების მიმართ.

4. მეორე მიზეზია ის, რომ იგი აღმატებულია ყველაზე, ვისაც თანაზიარად უჩენენ.

5. ღმერთის მაცნის ﷺ შიში იმის გამო, რომ მორწმუნეთა შორის გავრცელდებოდა რია' (თავის მოსაწონებელი საქციელი).

6. რია'ს მაგალითად მან ﷺ დაასახელა მლოცველის საქციელი, რომელიც ლოცულობს ღმერთის გულისთვის,მაგრამ როცა სხვები უყურებენ ამშვენიერებს თავის ლოცვას, რომ უფრო მეტად მორწმუნე გამოჩნდეს მათ თვალში, ვინც ხედავს მას ლოცვის დროს.

## კარი ოცდამეჩვიდმეტე

## ამქვეყნიური სარგებლის მიზნით განხორციელებული კეთილი საქმე მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ვისაც სურს წუთისოფელი და მისი სამკაულები, ჩვენ სრულად ავუნაზღაურებთ მას თავისი საქმეებისთვის და არ იქნება იგი უსასხროდ წუთისოფელში. მაგრამ მათთვის ზესთასოფელში არაფერი არ იქნება, გარდა ცეცხლისა. მათი საქმეები წუთისოფელში უკვალოდ ჩაივლის და უსარგებლოდ დარჩება.“** (ჰუდ, 11:15-16)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: უბედურია მსახური დინარისა** (ოქროს ფული), **დირჰამისა (ვერცხლის** ფული), **კარგი სამოსისა და ფუფუნებისა! იგი კმაყოფილია, როდესაც ნივთიერი სარგებელი აქვს და თუ ვერ მიიღებს წილს, მაშინ ბრაზდება. დაე იყოს იგი გაუხარელი და დაეცეს თავდაყირა! ისე რომ თუ ჩაესო ეკალი, ვერავინ იპოვოს ვინც ამოუღებს!**

**ტუბა** (სამოთხის ხე) **მას, ვინც ზის თავისი ცხენის უნაგიზე ღმერთის გულისთვის გაჩეჩილი თმითა და დამტვერილი ფეხებით. თუ იგი დგას წინამბრძოლთა რაზმში, კმაყოფილია თავისი მდგომარეობით და თუ იბრძვის უკანა რაზმში, მაშინაც კმაყოფილია. იგი იმდენად თავმდაბალია, რომ როცა ითხოვს, ნებართვას არ აძლევენ და როცა შუამდგომლობს, უარყოფენ.“** (ალ-ბუხარი 6/61.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ადამიანის სურვილი მიიღოს ამქვეყნიური სარგებელი იმ საქმეებიდან, რაც მას ზესთასოფლის ჯილდოს იმედით უნდა გაეკეთებინა.

2. სურა ჰუდის აიების მნიშვნელობა.

3. მუსლიმთა დასახელება, როგორც: **"მსახური დინარისა, დირჰამისა, კარგი სამოსისა და ფუფუნებისა!"**

4. ახსნა ამ მდგომარეობისა, როგორც: **„იგი კმაყოფილია, როდესაც ნივთიერი სარგებელი აქვს და თუ ვერ მიიღებს წილს, მაშინ ბრაზდება."**

5. მაცნის ﷺ გამონათქვამი: **„დაე იყოს იგი გაუხარელი და დაეცეს თავდაყირა!"**

6. მაცნის ﷺ გამონათქვამი: **„თუ ჩაესო ეკალი, ვერავინ იპოვოს ვინც ამოუღებს!"**

7. შექება მუჯაჰიდისა, რომელიც ფლობს ამ თავში აღწერილ დადებით თვისებებს.

## კარი ოცდამეთვრამეტე

## მმართველებისა და სწავლულების მიმართ მორჩილება მათ მიერ ღმერთისგან აკრძალულის დაშვებაში და ღმერთისგან დაშვებულის აკრძალვაში მათი ღმერთის თანაზიარად აღიარებაა

იბნ ‘აბბასი ამბობს:

**„მეშინია, ზეციდან ქვების წვიმა არ წამოვიდეს ჩვენს მოსასპობად! მე ვამბობ: ღმერთის მაცნემ ﷺ ასე თქვა... და თქვენ კი ამბობთ: - ეგ კი, მაგრამ აბუ ბაქრი და უმარი ასე ამბობდნენ!..“** (აჰმადი, 1/377.)

იმამი აჰმადი ამბობს: „ - მანცვიფრებენ ადამიანები, რომლებმაც იციან ჰადისის, მისი გადმოცემის ჯაჭვისა და მისი სანდოობის შესახებ, და მაინც მისდევენ სუფიან ას-საურის შეხედულებას. უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ფრთხილად იყვნენ ისინი, ვინც ეწინააღმდეგება მაცნის ბრძანებას, რათა არ ჩავარდნენ ისინი განსაცდელში და არ აღმოჩნდნენ მწარე სასჯელით დასჯილნი!“** (ან-ნურ, 24:63)

იცით თუ არა რა არის ეს განსაცდელი? ეს განსაცდელი მრავალღმერთიანობაა. რას ნიშნავს ეს? ეს იმას ნიშნავს, რომ ვინც უარყოფს მაცნის ﷺ ნათქვამს, მის გულში შევა გზააბნევა, და იგი დაიღუპება!

‘ადი ბინ ჰათიმი გადმოსცემს:

**„როცა ჯერ კიდევ ქრისტიანი ვიყავი, გავიგე,**

**როგორ წაიკითხა მაცნემ ﷺ აია:**

**„ქრისტიანებმა და იუდეველებმა გაიჩინეს თავიანთი რაბინები, ხახამები, მღვდლები და ბერები უფლად, შემოქმედი ღმერთის გარდა.“** (ათ-თაუბა, 9:31)

**მე ვუთხარი მას: კი მაგრამ, ჩვენ ხომ არ ვცემთ მათ თაყვანს! მან ﷺ მიპასუხა: ნუთუ არ კრძალავთ იმას, რაც მათ აგიკრძალეს, მაგრამ ღმერთმა დაუშვა, და არ დაუშვებთ იმას, რაც ღმერთმა აკრძალა, მაგრამ მათ ნება დაგრთეს?**

**მე ვუპასუხე: კი, ეს ასეა. მან ﷺ მითხრა: სწორედ ესაა თაყვანისცემა!“** (ათ-თირმიზი 3094.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ნურის აიას მნიშვნელობა.

2. სურა ათ-თაუბას აიას მნიშვნელობა.

3. თაყვანისცემის ერთ-ერთი სახის არსის განმარტება ‘ადი ბინ ჰათიმის ჰადისში.

4. იბნ ‘აბბასის მიერ მაგალითად მოყვანილი აბუ ბაქრი და ‘უმარი, აჰმადის მიერ სუფიანი.

5. ჭეშმარიტი რელიგიის იმგვარი დამახინჯება, რომ ხალხისთვის სწავლულთა აზრი ღმერთის სიტყვაზე უპირატესი გახდა, ხოლო თაყვანისცემას გარდაცვლილ მორწმუნეთა მიმართ ასრულებდნენ. შემდეგ სიტუაცია უფრო დამძიმდა სწავლულთა და მორწმუნეთა განათლებისა და რწმენის ხარისხის დაცემასთან ერთად.

## კარი ოცდამეცხრამეტე
## კანონმდებლობისა და განსჯის შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„არ გინახავს ისინი, ვინც იჩემებენ, თითქოს ირწმუნეს რაც გარდმოგევლინა შენ და რაც გადრმოევლინა შენს წინ, მაგრამ განსჯისთვის მაინც ტაღუთის კანონს სურთ რომ მიმართონ, თუმცა ვუბრძანე მათი უარყოფა მისი. უეჭველად, სატანას სურს აუბნიოს მათ გზა. როცა მათ ეუბნებიან, მიმართეთ ღმერთის გარდმოვლენილსა და მის მაცნესო, ხედავ, როგორ ამრეზით იბრუნებენ პირს თვალთმაქცები? როცა უბედურება მოაწევს მათ თავს იმისთვის, რასაც იქმოდნენ საკუთარი ხელებით, ამის შემდეგ ისინი მოვლენ შენთან და დაიფიცებენ ღმერთს:**

**- ჩვენ მხოლოდ სიკეთე და შერიგება გვსურდაო!“** (ან-ნისა 4:60-62)

შემდგომ იგი ﷻ ბრძანებს:

**„როცა მათ ეუბნებიან: ნუ ავრცელებთ უკეთურებას დედამიწაზეო! ისინი პასუხობენ: ჩვენ მხოლოდ სიკეთეს ვაკეთებთო!“** (ალ-ბაყარა, 2:11)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„ნუ გაავრცელებთ უკეთურებას დედამიწაზე, როცა მასზე უკვე დამყარებულია წესრიგი. ევედრეთ ღმერთს ღვთისმოშიშებითა და იმედით. უეჭველად, ღმერთის მოწყალება ახლოსაა კეთილისმოქმედთან.“** (ალ-ა’რაფ, 7:56)

**„ნუთუ ისინი ეძებენ უმეცრების ხანის სამართალს? ვინაა ღმერთზე უკეთესი მსაჯული მათთვის, ვინც მტკიცე არიან რწმენაში!“** (ალ-მა'იდა, 5:50)

'აბდულლაჰ იბნ 'ამრ იბნ ალ-'ასი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ვერ ირწმუნებს ვერც ერთი თქვენგანი მანამ, სანამ თავის სურვილს არ დაუმორჩილებს ღვთიურ გამოცხადებებს.“** (ან-ნავავის ალ-ჰუჯჯა; იბნ რაჯაბის ჯამი' 1/364.)

აშ-შა'ბი გადმოსცემს: „ერთხელ ერთ თვალთმაქცს კამათი მოუვიდა იუდეველთან. იუდეველმა უთხრა – მოდი, მივიდეთ მუჰამმადთან ჩვენი კამათის გადასაწყვეტად! რადგან მან იცოდა, რომ მართალი იყო და იცოდა ისიც, რომ მუჰამმადი ﷺ არ იღებდა ქრთამს. თვალთმაქცმა კი უთხრა – მოდი, იუდეველთა მოსამართლეს მივმართოთ! რადგან იცოდა, რომ ის ქრთამებს იღებდა. ბოლოს და ბოლოს ისინი შეთანხმდნენ, რომ მიემართათ მკითხავისთვის ალ-ჯუჰაინაში. სწორედ ამის შემდეგ გარდმოევლინა:

**„არ გინახავს ისინი, ვინც იჩემებენ, თითქოს ირწმუნეს...“**

იბნ 'აბბასი გადმოსცემს: „ორ კაცს კამათი მოუვიდა ერთმანეთში და ერთმა თქვა: მივმართოთ მაცნეს ﷺ რომ განგვსაჯოს“. მეორემ უარი თქვა და მოისურვა, ქა'ბ იბნ ალ-აშრაფისთვის მიემართათ. ამაზე პირველი არ დათანხმდა და საბოლოოდ 'უმარ იბნ ალ-ხატტაბს მიაკითხეს. ერთ-ერთმა მოკამათემ ყველაფერი მოუყვა 'უმარს და 'უმარმაც ჰკითხა მას, ვისაც არ სურდა მაცნისთვის ﷺ მიემართა: მართლა ასე იყო? მან უპასუხა: კი, ასე იყოო. 'უმარმა ამოიღო თავისი ხმალი და იქვე მოკლა იგი. (იბნ ჰაჯარის ფათჰ ალ-ბარი 5/29.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ან-ნისას აიების მნიშვნელობა,ტაღუთის არსის განმარტებასთან ერთად.

2. სურა ალ-ბაყარას აიას მნიშვნელობა.

3. სურა ალ-ა'რაფის აიას მნიშვნელობა.

4. სურა ალ-მა'იდას აიას მნიშვნელობა.

5. სურა ან-ნისას აიების გარდმოვლენის მიზეზი, რომელიც გადმოგვცა აშ-შა'ზიმ.

6. ნამდვილი და ყალბი რწმენის არსი.

7. 'უმარისა და თვალთმაქცის ამბავი.

8. მითითება, რომ ადამიანი მხოლოდ მაშინ გახდება მორწმუნე, თუ დაუმორჩილებს თავის სურვილებს იმას, რაც გარდმოევლინა ღმერთის მაცნეს صلى الله عليه وسلم.

## კარი მეორმოცე
## ღმერთის სახელ-თვისებათა უარმყოფლების შესახებ

უზენაესი جل جلاله ბრძანებს:

**„... მათ არ ირწმუნეს მოწყალისა. უთხარი: იგია ჩემი უფალი, არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, მის გარდა. მხოლოდ მას მოვიიმედებ და მასთან დავბრუნდები მონანიებით.“** (არ-რა’დ, 13:30)

‘ალი გადმოსცემს:

**„მოუყევით ადამიანებს ისე, რომ მათ იოლად გაიგონ! ნუთუ გსურთ, რომ ღმერთი და მისი მაცნე** صلى الله عليه وسلم **უარყონ?“** (ალ-ბუხარი 1/199.)

იბნ ‘აბბასი გადმოსცემს:

**„დავინახე ადამიანი, რომელიც შეშფოთდა როცა გაიგო მაცნის** صلى الله عليه وسلم **სიტყვა ღმერთის სახელ-თვისებათა შესახებ. მე ვიკითხე: რა აშინებს მას? ისინი შფოთდებიან ცხად აიებზე და საერთოდ ირევიან, როცა აიას განმარტება სჭირდება.“** (ამ ჰადისის ისნადი – ‘აბდუ რ-რაზზაყი, მამარ იბნ რაშიდი, იბნ თავუსი და მამამისი - სანდოა ‘აბდუ ლ-ყადირ ალ-არნაუთის მიხედვით.)

როცა მექელმა წარმართებმა მოისმინეს ღმერთის მაცნის صلى الله عليه وسلم სიტყვა, რომელიც ღმერთს მოწყალეს უწოდებდა, მათ უარყვეს მისი ეს თვისება. სწორედ ამიტომ გარდმოავლინა ღმერთმა:

**„... მათ არ ირწმუნეს მოწყალისა...“**

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის სახელ-თვისებათაგან რომელიმეს უარყოფა ურწმუნოების ნიშანია.

2. სურა არ-რა'დის აიას მნიშვნელობა.

3. ისეთი რაიმის მოყოლის აკრძალვა,რომელსაც მსმენელი ვერ იგებს.

4. ამის მიზეზია ის, რომ გაუგებარი და ძნელადმისახვედრი წყარო იწვევს ღმერთისა და მისი მაცნის ﷺ უარყოფას.

5. იბნ 'აბბასის სიტყვა მათზე, ვინც უარყოფენ რაიმეს ღმერთის სახელ-თვისებათაგან და ის, რომ სწორედ ეს ხდება მათი დაღუპვის მიზეზი.

## კარი ორმოცდამეერთე
## ღმერთის მოწყალების უარმყოფლების შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ისინი შეიცნობენ ღმერთის წყალობას, შემდეგ კი უარყოფენ მას! უეჭველად, უმრავლესად ურწმუნონი არიან ისინი...“** (ან-ნამლ, 16:83)

მუჯაჰიდი ასე განმარტავს ამ აიას: „როცა ადამიანი ამბობს – აი ეს არის ჩემი ქონება,რომელიც მე დამრჩა წინაპრებიდან.“

‘აუნ იბნ ‘აბდულლაჰი ამბობს: „რომ არა ეს (მოვლენა ან პიროვნება), ეს არ მოხდებოდა.“

იბნ ყუთაიბა ამბობს: „როცა მრავალღმერთიანები ამბობენ – ეს ყველაფერი ჩვენი ღვთაებების ღმერთთან შუამდგომლობის შედეგია!“

ზაიდ იბნ ხალიდის ჰადისის განმარტებაში, სადაც ნათქვამია, რომ ღმერთმა ﷻ ბრძანა:

**„ჩემს მსახურებს შორის გამოირჩნენ მორწმუნენი და ურწმუნონი...“** (ალ-ბუხარი 2/277; მუსლიმი 71.)

აბუ ლ-‘აბბას იბნ თაიმია წერს: „ღმერთის წიგნსა და სარწმუნო სუნნაში არის მრავალი მითითება, სადაც უზენაესი უკმაყოფილოა მათი, ვინც მის მიერ მონიჭებულ წყალობას სხვათა წყალობად თვლის და ამგვარად უჩენს მას თანაზიარს.“

როგორც საჰაბებიდან ცნობილია, ეს სიტყვები ასევე ეხება მათ, ვინც წარმატებული ზღვაოსნობისას ამბობდა, რომ ეს „ზურგის ქარისა და გამოცდილი შტურმანის“ და სხვა მსგავსი რამ, რასაც დღესაც მრავალი ამბობს.

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის მიერ მონიჭებული წყალობის შეცნობა და მისი უარყოფის განმარტება.

2. უარყოფის სახეობები ცნობილია ადამიანთა უმრავლესობისთვის.

3. ამგვარი სიტყვების დასახელება ღმერთის წყალობის უარყოფად.

4. ორი ურთიერთსაწინააღმდეგო ცნების შეკრება ადამიანის გულში.

## კარი ორმოცდამეორე
## ნუ გაუჩენთ ღმერთს მეტოქეებს

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ნუ გაუჩენთ ღმერთს მეტოქეებს, როცა უწყით!“** (ალ-ბაყარა, 2:22)

იბნ ‘აბბასი ამგვარად განმარტავს ამ აიას: „ღმერთისთვის მეტოქის გაჩენაც მრავალღმერთიანობის ერთ-ერთი გამოვლინებაა, თუმცა ისეთივე შეუმჩნეველი, როგორც შავ ქვაზე მცოცავი შავი ჭიანჭველა უმთვარო ღამეს. ღმერთისთვის მეტოქის გაჩენა იქნება, მაგალითად ასეთი სიტყვა: ვფიცავ ღმერთსა, შენს სიცოცხლესა და ჩემს სიცოცხლეს! ან კიდევ ასეთი სიტყვა: რომ არა ეს ძაღლი და იხვები ეზოში, აქ ქურდები აგვიკლებდნენ. ზოგჯერ ერთი ადამიანი მეორეს ეუბნება: თუ მოინდომებთ ღმერთი და შენ... ან კიდევ: რომ არა ღმერთი და მავანი, ეს არ მოხდებოდა! ყველა ეს გამოთქმა შეიცავს მრავალღმერთიანობის გამოვლინებას.“

‘უმარ იბნ ალ-ხატტაბი გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვას:

**„ის, ვინც დაიფიცა სხვა ვინმე ან რამე ღმერთის გარდა, გამოავლინა ურწმუნოება ან მრავალღმერთიანობა!“** (ათ-თირმიზი 1535; აჰმადი 2/69.)

იბნ მას’უდი ამბობს: „სჯობს,ტყუილზე დაიფიცო ღმერთი, ვიდრე სიმართლეზე სხვა ვინმე ან რაიმე.“

ჰუზაიფა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ნუ იტყვით თუ ინებებს ღმერთი და მავანი. უნდა თქვათ: თუ ინებებს ღმერთი და შემდეგ მავანი.“** (აბუ დავუდი 4980; აჰმადი 5/384.)

იბრაჰიმ ან-ნახა'ი წერს: „დაუშვებელია ითქვას: ღმერთსა და შენ შეგეფარებით! დასაშვებია თქმა: ღმერთს შევეფარები და მფარველობას გთხოვ შენ. ასევე დასაშვებია ითქვას: რომ არა ღმერთისა და შემდგომ მავანის ნება...,მაგრამ დაუშვებელია ითქვას: რომ არა ღმერთისა და მავანის ნება...“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ბაყარას აიას მნიშვნელობა.

2. საჰაბები იგებდნენ ამ აიას იმგვარად, რომ იგი კრძალავდა მრავალღმერთიანობის როგორც დიდ, ისე მცირე გამოვლინებებსაც.

3. ღმერთის გარდა სხვა რაიმეს დაფიცება მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა.

4. ღმერთს გარდა სიმართლეზე დაფიცება მეტად მძიმე ცოდვაა, ვიდრე სიცრუეზე ღმერთის დაფიცება, რადგან პირველი მრავალღმერთიანობის გამოვლინებას წარმოადგენს, ხოლო მეორე – დიდ ცოდვას. ამგვარად, ადვილი გასაგებია იბნ მას'უდის სიტყვა, რომელსაც ერჩივნა მრავალღმერთიანობაში ჩავარდნას თუნდაც დიდი ცოდვის ჩადენა

5. საუბრისას გამოყენებული „და“ და „შემდგომ“ სიტყვებს შორის განსხვავება.

## კარი ორმოცდამესამე

## მუსლიმი უნდა დაკმაყოფილდეს ღმერთის დაფიცებით

‘აბდულლაჰ იბნ ‘უმარი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: ნუ დაიფიცებთ წინაპრებს! ვინც დაიფიცა ღმერთი, დაე ილაპარაკოს სიმართლე. ის, ვის წინაშეც დაიფიცეს ღმერთი, უნდა დაკმაყოფილდეს ამით. ის, ვინც არ კმაყოფილდება ამით, არ არის ღმერთის გულწრფელ მსახურთაგანი.“** (იბნ მაჯა 2101.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. წინაპრების დაფიცების აკრძალვა.

2. ღმერთის დაფიცებით დაკმაყოფილების ბრძანება.

3. ღმერთის დაფიცებით უკმაყოფილოთა ბედი.

## კარი ორმოცდამეოთხე
## ფრაზის თუ ღმერთი და შენ ინებებთ... შესახებ

ყუთაილა გადმოსცემს:

**„ერთხელ ერთი იუდეველი მივიდა მაცნესთან ﷺ და უთხრა: თქვენ თანაზიარს უჩენთ ღმერთს როცა ამბობთ: თუ ინებებს ღმერთი და შენ! ასევე ამბობთ: ვფიცავ ქაабას! ამის შემდეგ მაცნემ ﷺ თქვა, არავის ეთქვა ასე და დაფიცებისას ქააბას უფალი დაეფიცათ, ხოლო ეთქვათ: თუ ინებებს ღმერთი და შემდეგ შენ...“** (ან-ნასა'ი 7/6; აჰმადი 6/372.)

იბნ 'აბბასი გადმოსცემს:

**„ერთხელ ერთმა ადამიანმა უთხრა მაცნეს ﷺ: თუ ინებებს ღმერთი და შენ! ამის პასუხად მაცნემ ﷺ მიუგო: როგორ? მე ღმერთთან მათანასწორებ? თუ ინებებს მხოლოდ ღმერთი!“** (აჰმადი 1/214.)

ტუფაილი გადმოსცემს:

**„ერთხელ მესიზმრა, თითქოს მივედი იუდეველთა საკრებულოში და ვუთხარი: უეჭველად, თქვენ იქნებოდით მართლები, რომ არ ამბობდეთ, რომ უზაირი** (ეზრა) **არის ღმერთის ძე** (ღმერთმა მას ხელახლად დააწერინა მთელი ძველი აღთქმა, რომელიც ბაბილონის ტყვეობაში განადგურდა)**. იუდეველებმა მიპასუხეს: - თქვენც იქნებოდით მართლები, რომ არ ამბობდეთ, თუ ინებებს ღმერთი და მუჰამმადიო. შემდეგ ქრისტიანთა საკრებულოში მივედი და ვუთხარი უეჭველად, თქვენ**

**იქნებოდით მართლები, რომ არ ამბობდეთ, რომ მესია ღმერთის ძეაო. მათ მიპასუხეს თქვენც იქნებოდით მართლები, რომ არ ამბობდეთ, თუ ინებებს ღმერთი და მუჰამმადიო. დილით, როცა გავიღვიძე, ეს ამბავი რამდენიმე ადამიანს მოვუყევი. მერე კი მაცნესთან ﷺ მივედი და მასაც მოვუყევი. მან ﷺ მითხრა: სხვებს თუ მოუყევი ამის შესახებ?**

**მე ვუპასუხე: კი. მაშინ მაცნემ ﷺ აღუვლინა ქება ღმერთს, მადლობა გადაუხადა მას და თქვა: აი, ტუფაილმა იხილა სიზმარი, რომელიც ზოგიერთ თქვენგანს შეეხებოდა. თქვენ ამბობდით სიტყვას, რომელიც აქამდე ვერ აგიკრძალეთ** (რადგან ღმერთისგან არ მქონდა შესაბამისი გამოცხადება). **ამიერიდან აღარ თქვათ: თუ ინებებენ ღმერთი და მუჰამმადი, არამედ თქვით: თუ ინებებს მხოლოდ ღმერთი!"** (იბნ მაჯა 2118; აჰმადი 5/72; ად-დარიმი 2/295)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. იუდეველთა ცოდნა მრავალღმერთიანობის შესახებ.

2. ადამიანის მიერ მსგავსი საკითხების გაგება, თუ მას აქვს ამის სურვილი (ამ შემთხვევაში, იუდეველის მიერ მრავალღმერთიანობის საკითხის გაგება),

3. მაცნის ﷺ გამოთქმა: **„მე ღმერთთან მათანასწორებ?"** რას იმსახურებს ადამიანი, რომელმაც დაწერა ლექსი, რომელშიც ნათქვამია: ო, უკეთილშობილესო ადამიანთაგან ﷺ! ვერავისთან

მოვძებნი ხსნას, შენს გარდა...

4. ეს გამოთქმები არ არის მრავალღმერთიანობის დიდი გამოვლინება, რადგან მაცნემ ﷺ თქვა:

**„აქამდე ვერ აგიკრძალეთ...“**.

5. სიზმრები შესაძლოა იყოს ღმერთიდან, რისი დამოწმებაც შეუძლია მაცნეს ﷺ.

6. ისინი შესაბამისი განმარტებით, წარმოადგენენ საფუძველს შარი'ათული დადგენილებისთვის.

## კარი ორმოცდამეხუთე
## დროზე გინების შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„მათ თქვეს: არსებობს მხოლოდ წუთისოფელი, ვკვდებით და ვცხოვრობთ ჩვენ, და მხოლოდ დროა, რომ გვანადგურებს. უმეცარნი არიან ისინი და მხოლოდ ვარაუდობენ.“** (ალ-ჯასია, 45:24)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს,რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა:

**„უზენაესმა ბრძანა: მე მაწყენინებს ის ადამიანი, რომელიც აგინებს დროს, რადგან მე ვარ დრო, მე ვანაცვლებ დღესა და ღამეს.“** (ალ-ბუხარი 8/441; მუსლიმი 2246.)

აბუ ჰურაირა ასევე გადმოსცემს:

**„მაცნემ** ﷺ თქვა: არ გალანძღოთ დრო, რადგან ღმერთია დრო.“ (მუსლიმი 2246; აჰმადი 2/395.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. დროის გალანძღვის აკრძალვა.

2. დროის მლანძღველი არისხებს ღმერთს.

3. სწორი გააზრება სიტყვებისა „... რადგან ღმერთია დრო.“ იბნ ჰაზმი და სხვა ზაჰირი სწავლულები შეცდნენ, როდესაც ღმერთის სახელ-

თვისებებს დაურთეს ად-დაჰრი (დრო) ამ ჰადისის საფუძველზე. არსი სიტყვებისა „ღმერთია დრო“ ან „მე ვარ დრო“ ახსნილია მომდევნო სიტყვებში – „მე ვანაცვლებ დღესა და ღამეს.“ ანუ ყველაფერი, რაც ხდება, ღმერთის ხელშია, მისი დაშვებით გამომდინარეობს და მას ეკუთვნის, თუ რომელიმე ადამიანს განსაცდელი ეწვევა და ის დროის გალანძღვას დაიწყებს ამ განსაცდელისთვის, იგი ლანძღავს ღმერთს, რადგან მისი დაშვებით ეწვია მას ეს განსაცდელი.

4. დროის მლანძღველი ღმერთის მლანძღველია, თუნდაც მას არ ჰქონდეს ამის განზრახვა.

## კარი ორმოცდამეექვსე

## ტიტულატურა მსაჯულთმსაჯული“, მეფეთმეფე“ და ა.შ.

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„გავიგონე როგორ ამბობდა მაცნე ﷺ: ყველაზე დაბალი ღმერთის თვალში არის ის ადამიანი, რომელიც თავს მეფეთა მეფეს უწოდებს, რადგან არ არის მეფე, გარდა ღმერთისა.“** (ალ-ბუხარი 10/486; მუსლიმი 2143; აბუ დავუდი 4961; ათ-თირმიზი 21391.)

სუფიან იბნ ‘უიაინა წერს: „ეს ჰადისი ეხება მაგალითად ტიტულ შაჰინშაჰს.“

იგივე ჰადისის სხვა ვერსიაში ნათქვამია: **„ასეთი ადამიანი გამოიწვევს ღმერთის ყველაზე დიდ რისხვას და იქნება ყველაზე დამცრობილი სამსჯავროს დღეს.“**

### ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ტიტულ მეფეთმეფის აკრძალვა.

2. მსგავსი არსის მატარებელი სხვა ტიტულების აკრძალვა, მაგალითად შაჰინშაჰისა.

3. მსგავსი ტიტულების აკრძალვის შესახებ, თუნდაც ადამიანს არ ჰქონდეს ღმერთის თანაზიარად გახდომის განზრახვა.

4. ადამიანმა უარი უნდა თქვას მსგავს ტიტულებზე უზენაესის პატივისცემის ნიშნად.

## კარი ორმოცდამეშვიდე

## ღმერთის სახელების პატივისცემა და სახელის შეცვლა ამ პატივისცემის გამო

აბუ შურაიჰი გადმოსცემს:

**„მე მქონდა ქუნია** (ზედმეტსახელი) **აბუ ლ-ჰაქამი** (საუკეთესო მოსამართლე, სიტყვასიტყვით – მოსამართლის მამა)**. ერთხელაც ღმერთის მაცნემ ﷺ მითხრა: უეჭველად, ღმერთი არის მოსამართლე და მისი განჩინება არის გადამწყვეტი.**

**მე ვუთხარი: როცა ჩემს ხალხში რაიმე უთანხმოებაა, ისინი მოდიან ჩემთან და მე იმნაირად განვსჯი მათ შორის, რომ ორივე მხარე კმაყოფილი რჩება.**

**მაცნემ ﷺ გაიხარა და თქვა: ეს ძალიან კარგია! მაგრამ ნუთუ არ გყავს შვილები?**

**მე ვუპასუხე: კი, შურაიჰი, მუსლიმი და აბდულლაჰი.**

**მაცნემ ﷺ იკითხა: რომელია უფროსი?**

**ვუპასუხე: შურაიჰი.**

**მაცნემ ﷺ თქვა: მაშ ამიერიდან შენი ქუნია იქნება აბუ შურაიჰი!“** (აბუ დავუდი 4955; ან-ნასა’ი 8/226.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის სახელებთან მოკრძალებული დამოკიდებულების აუცილებლობა და მისი ადამიანებისთვის მინიჭების აკრძალვა, თუნდაც ამაში არ იყოს წინასწარი განზრახვა.

2. სახელის შეცვლა ამ გარემოების გამო.

3. უფროსი შვილის სახელიდან მამის ქუნიის არჩევა.

## კარი ორმოცდამერვე

## ღმერთის, მისი წიგნების და მისი მაცნეების დაცინვა

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„თუ ჩაეკითხები მათ, ისინი გეტყვიან: ჩვენ უბრალოდ ვლაპარაკობდით და ვხუმრობდითო! უთხარი: ღმერთს, მის აიებსა და მის მაცნეს დასცინოდით? თავს ნუ იმართლებთ, თქვენ უარყავით რწმენა მას შემდეგ რაც იყავით მორწმუნეები...“** (ათ-თაუბა, 9:65-66)

‘აბდულლაჰ იბნ ‘უმარი, მუჰამმად იბნ ქა’ბი, ზაიდ იბნ სალამი და ყათადა გადმოსცემენ:

**„თაბუქზე ლაშქრობისას ერთმა ადამიანმა თქვა: არასოდეს გვინახავს მეტად გაუმაძღარი, ცრუპენტელა და ბრძოლაში ლაჩარი ხალხი, ვიდრე ეს მწიგნობარნი! გულისხმობდა ღმერთის მაცნესა ﷺ და მის საჰაბებს. აუფ იბნ მალიქმა უთხრა: შენ არა მარტო ახლა ცრუობ, არამედ თვალთმაქციც ხარ! მე ამის შესახებ ღმერთის მაცნეს ﷺ ვაცნობებ!**

**ამის თქმისთანავე აუფი წავიდა მაცნის სანახავად, რათა ყველაფერი მოეყოლა. მაგრამ როცა მივიდა, ნახა, რომ გამოცხადებას დაესწრო მისთვის** (მაცნისთვის ﷺ უკვე ყველაფერი ცნობილი იყო).

**როცა თვალთმაქციც მოვიდა მაცნესთან ﷺ, რომ მოებოდიშებინა, მაცნე ﷺ უკვე სამგზავროდ გამზადებული ამხედრებულიყო თავის აქლემზე.**

**მოსულმა უთხრა: ღმერთის მაცნეო! ჩვენ უბრალოდ ვლაპარაკობდით და ვხუმრობდით, რომ გზის სიმძიმე შეგვემსუბუქებინა...“**

იბნ ‘უმარი ამბობს:

**„თვალთმაქცი თითქოს აქლემის უნაგირზე მიკრულიყო, მისდევდა მაცნის ﷺ აქლემს ქვიან მიწაზე ფეხების ტყაპუნით და იმეორებდა: ჩვენ უბრალოდ ვლაპარაკობდით, ვხუმრობდით... უცებ მაცნე ﷺ მობრუნდა და მკაცრად უთხრა: ღმერთს, მის აიებსა და მის მაცნეს დასცინოდი? თავს ნუ იმართლებთ, თქვენ უარყავით რწმენა! ამის შემდეგ აღარც გაუხედავს მისკენ და არაფერი უთქვამს.“** (არ-რიფა’ი 2/350.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ძალიან მნიშვნელოვანი საკითხია ის, რომ ნებისმიერი ვინც თავს უფლებას აძლევს ამგვარი ხუმრობისა, ურწმუნო ხდება.

2. ამ აიის მიხედვით, ვინც არ უნდა იყოს ამის ჩამდენი, ეს წესი ყველასთვის საერთოა.

3. განსხვავება გაჭორვასა და შეგონებას შორის.

4. განსხვავება ერთის მხრივ მოწყალებასა და მიმტევებლობას შორის, რომელიც ღმერთისთვის საყვარელია და მეორეს მხრივ – სიმკაცრეს შორის ღმერთის მტრების მიმართ.

5. ყოველი მობოდიშება და თავის მართლება არ უნდა იყოს მიღებული.

## კარი ორმოცდამეცხრე

## ფრაზა „ეს ყოველივე მხოლოდ ჩემი დამსახურებაა!“ ეწინააღმდეგება ერთღმერთიანობას

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„თუ ჩვენ ვუბოძებთ წყალობას ჩვენგან იმის შემდეგ, რაც განსაცდელი შეეხებათ მათ, იგი უეჭველად იტყვის: აი, ეს ჩემია, და მე არ ვფიქრობ, რომ მოაწევს საათი** (სამსჯავროსი)**. თუ მე წარვდგები ჩემი უფლის წინაშე, მას უეჭველად მომზადებული აქვს საუკეთესო ჩემთვის! მაგრამ ჩვენ უეჭველად ვაცნობებთ ურწმუნოთ მათ ნამოქმედარს, და ვაგემებთ მწარე სასჯელს.“** (ფუსსილათ, 41:50)

მუჯაჰიდი ამ აიას განმარტებაში წერს: „ეს აია ეხება მათ, ვისაც ჰგონია, რომ მისი მდგომარეობა მხოლოდ და მხოლოდ მისი დამსახურებაა.“

იბნ ‘აბბასი წერს: „მათ მიაჩნიათ, რომ თავად არიან ამ წყალობის შემოქმედნი.“

უზენაესი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„მან** (ყარუნმა, ანუ კორემ) **თქვა: ეს ყველაფერი იმ ცოდნის შედეგია, რასაც მე ვფლობ...“** (ალ-ყასას, 28:78)

ყათადა წერს ამ აიას განმარტებაში: „მისი თქმით, ეს ქონება და მდგომარეობა დაიმსახურა მან თავისი ცოდნითა და გამოცდილებით.“

სხვა სწავლულები წერენ: „მას მიაჩნდა, რომ ღმერთმა გამოარჩია იგი და დააჯილდოვა მისი დამსახურებებისთვის.“ რაც მუჯაჰიდის განმარტების ანალოგიურია.

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

„ისრაელის ტომში იყო სამი კაცი: კეთროვანი, ქოსა და ბრმა. ღმერთმა მათ გამოსაცდელად გამოგზავნა ანგელოზი. კეთროვანთან მისვლისას ანგელოზმა უთხრა: რა გსურს ყველაზე მეტად? კეთროვანმა უპასუხა: სუფთა და ჯანმრთელი კანი, რათა გაქრეს ის ზიზღი, რითაც ადამიანები მიყურებენ მე. ანგელოზი შეეხო მას, მისი კანი გაჯანსაღდა და გასუფთავდა. ამის შემდეგ ანგელოზმა უთხრა: რა ქონება გსურს? მან უპასუხა: აქლემები ან ძროხები. მართლაც, მას მიეცა მაკე აქლემი და ანგელოზმა უთხრა: დაე, ღმერთმა აკურთხოს ეს აქლემი შენთვის.

შემდეგ ანგელოზი ქოსასთან გაემართა და უთხრა: რა გსურს ყველაზე მეტად? ქოსამ უთხრა: ლამაზი თმა-წვერი, რომ გაქრეს ის ზიზღი, რითაც ადამიანები მიყურებენ მე. ანგელოზი შეეხო მას და გაქრა მისი სნეულება, ამოუვიდა ლამაზი თმა-წვერი. შემდეგ ანგელოზმა ჰკითხა: რა ქონება გსურს? მან უპასუხა: ძროხები ან აქლემები. მართლაც, მას მიეცა მაკე ძროხა და ანგელოზმა უთხრა: დაე, ღმერთმა აკურთხოს ეს ძროხა შენთვის.

ბრმასთან მისვლისას ანგელოზმა უთხრა მას: რა გსურს ყველაზე მეტად? ბრმამ უპასუხა: მსურს რომ ღმერთმა დამიბრუნოს თვალთახედვა, რომ მე შემეძლოს დავინახო ადამიანები. ანგელოზი შეეხო მას და ღმერთმა დაუბრუნა მას თვალთახედვა. შემდეგ ანგელოზმა ჰკითხა მას: რა ქონება გსურს? მან უპასუხა: ცხვრები. მართლაც, მიეცა მას მაკე ცხვარი. შემდეგ ამ ცხოველებმა იმრავლეს და ერთს გაუჩნდა აქლემების ჯოგი, მეორეს საქონლისა,

ხოლო მესამეს ცხვრის ფარა.

ამ დროს ანგელოზი კეთროვანის სახით მივიდა პირველ მათგანთან და უთხრა: მე ღარიბი მგზავრი ვარ, გზაში საგზალი გამომელია და არაფრის იმედი არ მაქვს დღეს, გარდა ღმერთისა და შემდეგ შენი. იმის სახელით, ვინც გაჩუქა შენ სუფთა და ჯანსაღი კანი, ასევე ეს ქონება, გთხოვ მომცე ერთი აქლემი, რომ მე შევძლო გზის გაგრძელება. აქლემების პატრონმა კი უპასუხა: ვერ მოგცემ ვერაფერს, ეს ქონება მხოლოდ ჩემი არ არის...

მაშინ ანგელოზმა უთხრა: უჰ, მგონი გიცანი! შენ არ ხარ ის კეთროვანი, რომელსაც ყველა ზიზღით დაჰყურებდა? შემდეგ კი ღმერთმა განგკურნა და ეს სიმდიდრე გაჩუქა?

აქლემების პატრონმა უპასუხა: არა! მე ეს ქონება დავიმსახურე, მემკვიდრეობად მივიღე! ანგელოზმა უთხრა: დაე, ღმერთმა დაგაბრუნოს წინა მდგომარეობაში, თუკი ცრუობ!

შემდეგ ანგელოზი მივიდა მეორესთან ქოსას სახით და უთხრა მას ის, რაც პირველს, მაგრამ იგივე პასუხი მიიღო. ანგელოზმა მასაც უთხრა: დაე, ღმერთმა დაგაბრუნოს წინა მდგომარეობაში, თუკი ცრუობ!

შემდეგ ანგელოზი მივიდა მესამესთან ბრმის სახით და უთხრა: მე ღარიბი მგზავრი ვარ, ბრმა, გზაში საგზალი გამითავდა, მე არავის იმედი არ მაქვს გარდა ღმერთისა და შემდეგ შენი. იმის სახელით, ვინც შენ თვალთახედვა მოგანიჭა, გთხოვ მომცე ერთი ცხვარი საგზლად, რომ მე შევძლო გზის გაგრძელება. ფარის პატრონმა უთხრა: მეც ვიყავი ბრმა და ღმერთმა დამიბრუნა

**თვალთახედვა. ამიტომ აიღე ჩემი ქონებიდან ის, რაც გსურს და დამიტოვე, რაც გსურს. ვფიცავ ღმერთს, მე არ შევეცდები შეგაჩერო შენ წაიღო ჩემი ქონებიდან ის, რასაც ღმერთი ინებებს. მაშინ ანგელოზმა უთხრა მას: დაიტოვე შენი ქონება! ღმერთმა გამოგცადათ თქვენ, და იგი კმაყოფილია შენით, და განურისხდა შენს ორ ამხანაგს** (კეთროვანსა და ქოსას).“ (ალ-ბუხარი, 4/670.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. მოყვანილი აიების მნიშვნელობა.

2. სიტყვების: „იგი უეჭველად იტყვის: აი, ეს ჩემია...“ მნიშვნელობა და განმარტება.

3. სიტყვების: „მან თქვა: ეს ყველაფერი იმ ცოდნის შედეგია...“ მნიშვნელობა და განმარტება.

4. აბუ ჰურაირას ჰადისი, რომელის მრავალ კარგ გაკვეთილს შეიცავს.

## კარი ორმოცდამეათე

## ადამიანის სახელი არ უნდა მიანიშნებდეს ტაღუთის მსახურებას

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„როცა ღმერთი უბოძებს მათ კარგ ბავშვს, ისინი უჩენენ მას თანაზიარს იმის გამო, რაც ებოძათ მათ! მაღალია ღმერთი მათზე, რასაც თანაზიარად უჩენენ!"** (ალ-ა'რაფ, 7:190)

ამ აიას განმარტებაში იბნ 'აბბასი წერს: „ადამი მივიდა ჰავვასთან და მუცლად იღო ჰავვამ ბავშვი. მაშინ სატანა მივიდა მათთან და უთხრა: მე ვარ თქვენი ბატონი. მე გამოგაძევეთ სამოთხიდან. დამემორჩილეთ მე, თორემ თქვენს შვილს რქებს გავუჩენ და იგი მუცელს გამოფატრავს დედამისს. სატანა აშინებდა მათ და მოითხოვდა ბავშვისთვის 'აბდუ ლ-ჰარისი, ანუ მიწათმოქმედის მსახური დაერქმიათ (ჰარისი,ანუ მიწათმოქმედი,თავად სატანის ერთ-ერთი სახელია). ადამმა და ჰავვამ უარი უთხრეს მას, მაგრამ ბავშვი მკვდარი დაიბადა. მოგვიანებით ჰავვა კვლავ დაორსულდა, სატანამ კვლავ მოითხოვა მისთვის 'აბდუ ლ-ჰარისის დარქმევა,მათ კვლავ უარი უთხრეს და ბავშვი ისევ მკვდრადშობილი აღმოჩნდა. შემდეგ ჰავვა მესამედ დაორსულდა და ამჯერად სატანამ წინა ორი შემთხვევა გაახსენა. ამჯერად ადამსა და ჰავვას ბავშვის მიმართ სიყვარულმა აიძულა დამორჩილებოდნენ სატანას და ბავშვს 'აბდუ ლ-ჰარისი დაარქვეს. ამიტომაც ღმერთმა ბრძანა:

**„ისინი უჩენენ მას თანაზიარს იმის გამო, რაც ებოძათ მათ!"**

ყათადა წერს: „ეს თანაზიარები გაჩენილი იქმნენ არა თაყვანისცემაში, არამედ მორჩილებაში.“

უზენაესის ﷻ სიტყვის, სადაც იგი აღწერს ადამისა და ჰავვას სიტყვებს:

**„თუ გვიბოძებ ჩვენ კარგ ბავშვს, ჩვენ უეჭველად ვიქნებით მადლიერნი!“** (ალ-ა'რაფ, 7:189)

განმარტებაში მუჯაჰიდი წერს: „მათ ეშინოდათ, რომ ის არ იქნებოდა ადამიანთაგანი.“ იგივეს წერენ ჰასან ალ-ბასრი, სა'იდ იბნ ჯუბაირი და სხვები.

იბნ ჰაზმი წერს: მართლმორწმუნე წინაპრები ერთხმად შეთანხმდნენ იმაზე, რომ ნებისმიერი სახელი, რომელიც ნიშნავს თაყვანისცემას რაიმეზე ღმერთის გარდა, მაგალითად 'აბდ 'უმარი ('უმარის მსახური) ან 'აბდუ ლ-ქა'აბა (ქა'აბის მსახური) არის აკრძალული. გამონაკლისია სახელი 'აბდუ ლ-მუტტალიბი.

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა ალ-ა'რაფის აიას მნიშვნელობა.

2. აკრძალვა სახელებზე რომელთა მნიშვნელობაც შეიცავს ღმერთის გარდა სხვის თაყვანისცემას.

3. ასეთი სახელები მრავალღმერთიანობის გამოვლინებაა. თუნდაც იგი მხოლოდ სიტყვიერად ვლინდებოდეს და არა პრაქტიკაში.

4. ღმერთის მიერ ადამიანისთვის ქალიშვილის ჩუქება ასევე არის მისი წყალობა, განსხვავებით წარმართ არაბთა ჩვეულებებისგან.

5. მართლმორწმუნე წინაპრები ანსხვავებდნენ მრავალღმერთიანობის გამოვლინებას მორჩილებასა და თაყვანისცემაში.

## კარი ორმოცდამეთერთმეტე
## ღვთის სახელთა შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„საუკეთესო სახელები ღმერთს ეკუთვნის, მაშ მოუხმეთ და შეევედრეთ მას ამ სახელებით, განეშორეთ ყოველს, ვინც უარყოფს ან ასხვაფერებს მის ამ სახელებს...“** (ალ-ა'რაფ, 7:180)

იბნ 'აბბასი წერს: „ვინც უარყოფს და ასხვაფერებს მის სახელებს, ავლენს მრავალღმერთიანობას.“

იბნ 'აბბასი ასევე წერს: „ალ-ილაჰის გადასხვაფერებული ვერსიაა ალ-ლათი, ხოლო ალ-'აზიზისა ალ-'უზზა.“

ალ-ა'მაში წერს: „გადამსხვაფერებლები ღმერთის სახელებს უმატებენ ისეთ რამეებს, რაც მას არ ეხება.“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთისთვის სახელების არსებობა.

2. მითითება, რომ მისი სახელები საუკეთესო და სრულყოფილია.

3. მოწოდება, რომ ღმერთს მათი საშუალებით მოვუხმოთ და ვევედროთ.

4. მოწოდება გამიჯვნისა და განშორებისა იმ უმეცრებისგან, ვინც უარყოფენ ან ასხვაფერებენ ღმერთის სახელებს.

5. უარყოფისა და გადასხვაფერების მნიშვნელობა ღმერთის სახელებთან მიმართებაში.

## კარი ორმოცდამეთორმეტე
## გამოთქმის მშვიდობა ღმერთს – დაუშვებლობა

იბნ მას'უდი გადმოსცემს:

**„ერთხელ მაცნესთან ﷺ ერთად ვლოცულობდით და ლოცვის დასასრულს ვთქვით: მშვიდობა ღმერთს მისი მსახურებისგან, მშვიდობა მავანსა და მავანს. ეს რომ გაიგო, მაცნემ ﷺ გვითხრა: ნუ იტყვით მშვიდობა ღმერთს, რადგან უეჭველად ღმერთი თვითონაა მშვიდობის წყარო!..**

**როდესაც რომელიმე თქვენგანი ილოცებს, დაე თქვას: მისალმებები, ლოცვები და კეთილი სიტყვები ღმერთისთვისაა. მშვიდობა შენ, წინასწარმეტყველო, ღმერთის წყალობა და კურთხევა! მშვიდობა ჩვენ და ღმერთის კარგ მსახურებს უეჭველად, თუ თქვენ იტყვით ამას, ეს მისალმება მიაღწევს ღმერთის ყოველ კარგ მსახურამდე ცასა და მიწაზე და ბოლოს თქვით ვამოწმებ, რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა და ვამოწმებ, რომ მუჰამმადი არის მისი მსახური და მაცნე.“** (ალ-ბუხარი 2/266; მუსლიმი 402; აბუ დავუდი 968; იბნ მაჯა 899; ან-ნასა'ი 2/240.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სიტყვა მშვიდობის მნიშვნელობა.
2. მინიშნება იმისა,რომ ეს მისალმების ფორმაა.
3. ამგვარი მისალმება მიუღებელია ღმერთთან მიმართებაში.
4. ამ მიუღებლობის მიზეზის მითითება.
5. როგორ უნდა მივმართოთ ღმერთს.

# კარი ორმოცდამეცამეტე
# გადაწყვეტილება ვედრებისას

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: არც ერთმა თქვენგანმა არ უნდა თქვას: ღმერთო, მომიტევე, თუ გსურს! ან: ღმერთო, მოწყალე იყავი ჩემს მიმართ, თუ გსურს! ვედრებისას გადაწყვეტით ევედრეთ ღმერთს, რადგან ისედაც ვერაფერი აიძულებს ღმერთს გააკეთოს ის, რაც მას არ სურს!“** (ალ-ბუხარი 11/18.)

იგივე ჰადისის სხვა ვერსიაში ნათქვამია:

**„მტკიცედ და გადაწყვეტით ითხოვეთ თქვენი სურვილი, რადგან ღმერთი არ დაგაყვედრით იმას, რაც მან გიწყალობათ!“** (მუსლიმი 2679.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ვედრებისას პირობების წამოყენების აკრძალვა.

2. ამ აკრძალვის მიზეზები.

3. ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვა: „ვედრებისას გადაწყვეტით ევედრეთ ღმერთს...“

4. ღმერთს შეგვიძლია ვთხოვოთ ნებისმიერი რამ.

5. იგი არასდროს დაგვაყვედრის მის წყალობას.

## კარი ორმოცდამეთოთხმეტე
## მსახურებთან მიმართვის შესახებ

აბუ ჰურაირა გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვას:

**„არც ერთმა თქვენგანმა არ უთხრას თავის მსახურს: საკვები მოუტანე შენს უფალს, ან: დაეხმარე შენს უფალს განბანვაში. უნდა ითქვას: ბატონი ან პატრონი. და ნურც ერთი თქვენგანი ნუ იტყვის: ჩემი მსახური, ან ჩემი მხევალი. უნდა ითქვას: ჩემი ბავშვი, ჩემი ბიჭი ან ჩემი გოგო.“** (ალ-ბუხარი 5/129; მუსლიმი 2249; აჰმადი 2/316.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. აკრძალვა გამოთქმებისა: ჩემი მსახური და ჩემი მხევალი.

2. მსახურმა არ უნდა მიმართოს თავის ბატონს სიტყვით უფალო. არც ბატონმა უნდა ისაუბროს ამგვარად.

3. ბატონმა უნდა მიმართოს მსახურს სიტყვებით: ჩემი ბავშვი, ჩემი ბიჭი ან ჩემი გოგო.

4. მსახურმა ბატონს უნდა მიმართოს: ბატონო ან პატრონო.

5. ამ ყოველივეს მიზეზია ერთღმერთიანობის პრინციპების განუხრელი დაცვა საუბრისასაც კი.

## კარი ორმოცდამეთხუთმეტე
## ღმერთის სახელით თხოვნის შესახებ

იბნ ‘უმარი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: თუკი ვინმე გთხოვთ დახმარებას ღმერთის სახელით, აუსრულეთ თხოვნა, თუკი ვინმე გთხოვთ თავშესაფარს ღმერთის სახელით, აუსრულეთ თხოვნა. თუკი ვინმე მიგიპატიჟებთ ან მოგიხმობთ, ეწვიეთ და უპასუხეთ მას. თუკი ვინმემ სიკეთე გაგიკეთათ, გადაუხადეთ მას სამაგიერო სიკეთე. თუკი ამის ნივთიერი შესაძლებლობა არ გაგაჩნიათ, მაშინ ილოცეთ მისთვის მანამ, სანამ არ იგრძნობთ, რომ გადაუხადეთ.“** (აბუ დავუდი 1672; ან-ნასა’ი 5/82; აჰმადი 2/68; იბნ ჰიბბანი 2071; ალ-ჰაქიმი 1/4126.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის სახელით თავშესაფრის თხოვნის ასრულების აუცილებლობა.

2. ღმერთის სახელით დახმარების თხოვნის ასრულების აუცილებლობა.

3. მოხმობისა და მიპატიჟების შემთხვევაში პასუხის გაცემის აუცილებლობა.

4. სიკეთის გამკეთებლის მიმართ სამაგიერო

სიკეთით გადახდის აუცილებლობა.

5. ნივთიერი შესაძლებლობის არარსებობის შემთხვევაში სიკეთის გამკეთებლისთვის ლოცვის აუცილებლობა.

6. მაცნის ﷺ სიტყვა: „სანამ არ იგრძნობთ,რომ გადაუხადეთ.“

## კარი ორმოცდამეთექვსმეტე

## ღმერთის სახებით მხოლოდ სამოთხის თხოვნის შესახებ

ჯაბირი გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვას:

**„ღმერთის სახებით დასაშვებია მხოლოდ სამოთხის თხოვნა!“** (აბუ დავუდი 1671.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის სახებით მიწიერი საკითხების შევედრების აკრძალვა.

2. მტკიცებულება ღმერთის ერთ-ერთი თვისების – სახებისა.

# კარი ორმოცდამეჩვიდმეტე

## ასე რომ ყოფილიყო...

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ისინი ამბობენ: ჩვენ რომ რაიმე შეხება გვქონოდა ამ საქმესთან, არც ერთი ჩვენგანი არ დაიღუპებოდა აქ...“** (აალ ‘იმრან, 3:154)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„ისინი, ვინც დარჩნენ სახლში და თქვეს თავის ძმებზე: მათ რომ ჩვენთვის მოესმინათ, არ დაიღუპებოდა არც ერთი მათგანი...“** (აალ ‘იმრან, 3:168)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს,რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ უთხრა მას:

**„იყავი ჯიუტი იმის კეთებაში, რაც შენთვის სიკეთის მომტანია, შესთხოვე დახმარება ღმერთს და არავითარ შემთხვევაში არ გადაიწურო იმედი. თუკი რამე შეგემთხვევა, მაშ არ თქვა: ასე რომ მოვქცეულიყავი, მაშინ ეს ასე მოხდებოდა. თქვი მხოლოდ: ასე განაჩინა ღმერთმა და რაც მან ინება, ის მოხდა. რადგანაც - ასე რომ ყოფილიყო გზას უხსნის სატანის ხრიკებს!“** (მუსლიმი 2664.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა აალ ‘იმრანის აიების მნიშვნელობა.

2. გამოთქმის „ასე რომ მოვქცეულიყავი“ ცხადი აკრძალვა.

3. ამ აკრძალვის მიზეზია, რომ ეს ფრაზა გზას უხსნის სატანის ხრიკებს.

4. სიტყვები, რაც უნდა წარმოვთქვათ ასეთ შემთხვევებში.

5. მოწოდება ჯიუტად ვაკეთოთ ის, რაც სიკეთის მომტანია და ღმერთი მოვიიმედოთ ამ საქმეში.

6. აკრძალვა ამის საწინააღმდეგო ქმედებაზე, ანუ წინაღობების დაძლევისას სისუსტისა და გულაცრუების გამოჩენაზე.

## კარი ორმოცდამეთვრამეტე
## ქარის გალანძღვის აკრძალვა

‘უბაიი იბნ ქა’ბი გადმოსცემს, რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა:

**„ნუ გალანძღავთ ქარს. თუ დაინახეთ მასში რაიმე ისეთი, რაც არ გესიამოვნათ, თქვით: ღმერთო, ჩვენ გთხოვთ სიკეთეს ამ ქარისგან, სიკეთეს, რაც მას მოაქვს და სიკეთეს, რომელიც მას ნაბრძანები აქვს რომ ქმნას, და შეგვეფარებით შენ სიავისგან ამ ქარისა, სიავისგან, რომელიც მას მოაქვს და სიავეს, რომელიც მას ნაბრძანები აქვს რომ ქმნას.“** (ათ-თირმიზი 2253.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ქარის ლანძღვის აკრძალვა.

2. კეთილი სიტყვები,რომელიც უნდა წარმოთქვას ადამიანმა როცა ხედავს რაიმე უსიამოვნოს.

3. მითითება იმისა, რომ ქარი ღმერთის ნების აღმსრულებელია.

4. ქარს შეიძლება ნაბრძანები ჰქონდეს როგორც სიკეთის, ისე ავის ქმნა.

## კარი ორმოცდამეცხრამეტე
## ღმერთზე ავის გაფიქრება

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„მათ იფიქრეს ავი ღმერთზე, უმეცრების ხანის ფიქრებით და თქვეს: გვეკუთვნის თუ არა რამე ამ საქმეში ჩვენ? უთხარი: ყველა საქმენი მთლიანად ღმერთს ეკუთვნიან. ისინი იფარავენ გულში იმას, რასაც ვერ ბედავენ რომ გაგიმხილონ. ისინი ამბობენ: ჩვენ რომ რაიმე შეხება გვქონოდა ამ საქმესთან, არც ერთი ჩვენგანი არ დაიღუპებოდა აქ! უთხარი: თქვენ რომ თქვენ სახლებში დამჯდარიყავით, ისინი, ვისაც ეწერა სიკვდილი, შეხვდებოდნენ თავიანთ დასასრულს. ამგვარად გამოსცდის ღმერთი იმას, რაც თქვენს გულებშია და განწმენდს მათ. უეჭველად, ღმერთმა უწყის რა არის გულებში!“** (აალ ‘იმრან, 3:154)

იგი ﷻ ასევე ბრძანებს:

**„ვისაც აქვთ ავი ფიქრები ღმერთის შესახებ. ეს სიავე მათ წინააღმდეგ შემობრუნდება. განრისხდა მათზე ღმერთი, დასწყევლა ისინი და გაუმზადა მათ ცეცხლი! და რა ცუდი სამყოფელია იგი!“** (ალ-ფათჰ, 48:6)

იბნ ალ-ყაიიმ ალ-ჯავზიია წერს: „ყურანის განმმარტებელთა აზრით, ურწმუნოთა ეს ავი აზრები იყო ის, თითქოსდა უზენაესი არ ეხმარებოდა თავის მაცნეს და მისი საქმე განწირული იყო გასაქრობად. სხვა განმმარტებელთა აზრით, ეს აზრები წარმოადგენდა იმას, რომ ყველა მოსახდენი არ არის

ღვთისმიერი ბედისწერისა და სიბრძნის შედეგი. ეს აზრები ასევე განიმარტა, როგორც ღმერთის სიბრძნისა და ბედისწერის უარყოფა, კონკრეტულად უარყოფა იმისა, რომ ღმერთი დაასრულებს თავის საქმეს და აამაღლებს ისლამს სხვა ყველა რელიგიაზე. ეს არის ის ავი აზრები, რომლებიც ჰქონდათ თვალთმაქცებსა და მრავალღმერთიანებს, ასევე ამ აზრებზეა საუბარი სურა ალ-ფათჰშიც.

ესენი უეჭველად ავი ფიქრებია, რადგან სრულიად შეუძლებელია მსგავსი იფიქრო უზენაეს და სრულყოფილ ღმერთზე, მის სიბრძნეზე, დიდებასა და აღთქმაზე. ის, ვინც დასაშვებად მიიჩნევს მსგავს აზრებს, რომ სიცრუე იზეიმებს ჭეშმარიტებაზე, ის, ვინც უარყოფს რომ ყოველი მოსახდენი ხდება მისი წინასწარგანჩინებითა და ბედისწერით, და მისი ბედისწერა დაკავშირებულია მისივე დიდებულ სიბრძნესთან, და ასევე იგი, ვინც ამტკიცებს რომ ყველაფერი გარემოებათა დამთხვევის გამო ხდება, მათ აქვთ სწორედ ის ავი აზრები, რომლებიც ახასიათებს ურწმუნოებს. ვაი მათ, ვისაც არ სწამთ, რადგან შევლიან ცეცხლში.

ადამიანთა დიდ ნაწილს აქვს ავი ფიქრები ღმერთზე იმის გავლენით, რაც ხდება მათ ცხორებაში ან სხვა ადამიანთა ცხოვრებაში. ამგვარი ფიქრებისგან შესაძლოა გათავისუფლდნენ მხოლოდ ისინი, ვინც შეიცნო ღმერთი, მისი სახელ-თვისებები, არსებობის მიზეზი, მისი სიბრძნე და დიდებულება. დაე, ყოველი გონიერი ადამიანი დაფიქრდეს ამ საკითხზე, მოინანიოს ღმერთის წინაშე და სთხოვოს ღმერთს მიუტევოს მას თავისი ავი ფიქრების გამო.

ვისაც არ უნდა ჰკითხო, ნახავ იმედგაცრუებებს ბედისწერისგან და მისგან უკმაყოფილებას. ყველა ამბობს, რომ რაღაც უნდა მომხდარიყო ისე, და მოხდა ასე. ყველა ადამიანი მცირედ თუ ბევრად

უკმაყოფილოა და ჩივის თავის ბედზე. შეამოწმე შენი თავი, თავისუფალი ხარ შენ ასეთი დრტვინვისგან?

თუ შენ გათავისუფლდები ამისგან, გათავისუფლდები უდიდესი უბედურებისგან. და მე ვერ ვხედავ სხვა გზას ხსნისა და გადარჩენისკენ.“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. სურა აალ ‘იმრანის აიას მნიშვნელობა.

2. სურა ალ-ფათჰის აიას მნიშვნელობა.

3. ცნობა იმისა, რომ ავი ფიქრების რაოდენობა და სახეობები, რომელიც გააჩნიათ ურწმუნოებს, მრავალღმერთიანებსა და თვალთმაქცებს, არაა შეზღუდული.

4. ამგვარი ფიქრებისგან გათავისუფლდება ის, ვინც შეიცნო ღმერთი, მისი სახელ-თვისებები და ცნო იგი ერთადერთ თაყვაისცემის ღირს ობიექტად.

## კარი მესამოცე

## ბედისწერის უარმყოფელთა შესახებ

იბნ 'უმარმა თქვა:

,,ვფიცავ მას, ვის ხელშიცაა იბნ 'უმარის სული, თუ ადამიანს ექნებოდა უჰუდის მთისოდენა ოქრო და დახარჯავდა მთელ ამ სიმდიდრეს ღმერთის გულისთვის, ღმერთი არ მიიღებდა მისგან ამას მანმადე, სანამ ეს ადამიანი არ ირწმუნებდა ბედისწერას! მამაჩემმა, 'უმარ იბნ ალ-ხატტაბმა გადმომცა, რომ

მაცნემ ﷺ თქვა:

**,,რწმენა ნიშნავს, რომ ირწმუნო ღმერთისა, მისი ანგელოზებისა, მისი წიგნებისა, მისი მაცნეებისა, უკანასკნელი დღისა და ბედისწერისა თავისი კარგითა და ავით.“** (მუსლიმი 8.)

'უბადა იბნ ას-სამითმა უთხრა თავის შვილს:

**,,შვილო, რწმენის გემოს მხოლოდ მაშინ გაიგებ, როცა მიხვდები, რომ თავსდამტყდარი განსაცდელი ვერ აგივლიდა გვერდს, ხოლო ის, რამაც გვერდი აგიარა, ვერ შეგეხებოდა შენ. მე გავიგე, როგორ თქვა ღმერთის მაცნემ ﷺ: ღმერთმა პირველად შექმნა ფრთის კალამი, შემდეგ კი უბრძანა მას: წერე! კალამმა იკითხა: რა დავწერო, უფალო? უზენაესმა უთხრა: ჩაწერე ყველა ცოცხალისა თუ არაცოცხალის ბედი სამსჯავროს დღის**

**დადგომამდე. შვილო, მე ასევე გავიგონე ღმერთის მაცნის** ﷺ **სიტყვა: ის, ვინც გარდაიცვალა ამ (ბედისწერის) რწმენის გარეშე, ჩემგან არ არისო!“** (აბუ დავუდი 4700.)

იგივე ჰადისის აჰმადისეულ ვერსიაში ნათქვამია:

**„... პირველი, რაც შექმნა ღმერთმა, იყო ფრთის კალამი. შემდეგ მან უბრძანა მას წერე! და დაიწერა ყოველი, რაც მოსახდენია სამსჯავროს დღემდე.“**

იბნ ვაჰბი გადმოსცემს მაცნის ﷺ სიტყვებს:

**„ის, ვინც არ ირწმუნა ბედისწერისა თავისი კარგითა და ავით, ცეცხლში იქნება ჩაგდებული!“** (თაჰზიბ ათ–თაჰზიბ 4/223.)

იბნ ად-დაილამი გადმოსცემს:

**„ერთხელ უბაიი იბნ ქაბთან მივედი და ვუთხარი: გულში მაქვს რაღაც, რაც მაეჭვებს ბედისწერაში. მითხარი რაიმე, რაც მომაშორებს ამ ეჭვს გულიდან.**

**მან მითხრა: თუ დახარჯავ უჰუდის მთისოდენა ოქროს ღმერთის გულისთვის, იგი არ მიიღებს შენგან ამას სანამ არ ირწმუნებ ბედისწერას და არ მიხვდები, რომ განსაცდელი, რომელიც შეგემთხვა, არ აგცდებოდა, ხოლო ის, რაც აგცდა, არ შეგემთხვეოდა. თუ შენ გარდაიცვლები ამ რწმენის გარეშე, ცეცხლის მკვიდრთა შორის აღმოჩნდები!**

**ამის შემდეგ ვესტუმრე იბნ მასუდს, ჰუზაიფას და ზაიდ იბნ საბითს და ყველამ ზუსტად იგივე მითხრა, ღმერთის მაცნის** ﷺ **დამოწმებით.“** (აჰმადი 5/182; აბუ დავუდი 4699; იბნ მაჯა 77.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ბედისწერის რწმენის სავალდებულოობის შესახებ.

2. ბედისწერის რწმენის რაობის განმარტება.

3. ბედისწერის ურწმუნოთა მიერ აღსრულებული საქმეების უნაყოფობის შესახებ.

4. მითითება,რომ ადამიანი ვერ იგრძნობს რწმენის გემოს მანამ, სანამ არ ირწმუნებს ბედისწერისა.

5. რა შექმნა ღმერთმა პირველად.

6. კალამმა შეასრულა ღმერთის ბრძანება და ჩაწერა ყოველი მოსახდენი სამსჯავროს დღემდე.

7. იმ მუსლიმთა უარყოფა მაცნის ﷺ მიერ, ვისაც არ სწამს ბედისწერისა.

8. მართლმორწმუნე წინაპრების წესი, რომ გაეფანტათ ეჭვები ან გაურკვევლობა შესაბამისი საკითხის მეტად მცოდნე ადამიანების წინაშე დასმით.

9. მცოდნეთა პასუხი შესაბამის საკითხზე, და თავისი სიტყვების დასტურად ღმერთის მაცნის ﷺ მოხმობა.

## კარი სამოცდამეერთე
## მხატვარ-მოქანდაკეთა შესახებ

აბუ ჰურაირა გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვას:

**„უზენაესმა ﷻ ბრძანა: ვინ არის მასზე ავი, ვინც ცდილობს შექმნას იმის მსგავსი, რაც მე შევქმენი? დაე, სცადონ შექმნან ერთი მარცვალი რაიმე, თუნდაც ხორბლის ან ქერის მარცვალი!“** (ალ-ბუხარი 10/324; მუსლიმი 2111.)

‘აიშა გადმოსცემს:

**„სამსჯავროს დღეს ყველაზე უფრო საშინელი სასჯელი ელოდება მათ, ვინც ეცდება მიბაძოს ღმერთს ქმნაში.“** (ალ-ბუხარი 10/325; მუსლიმი 2106.)

იბნ ‘აბბასი გადმოსცემს:

**„გავიგონე, როგორ თქვა ღმერთის მაცნემ ﷺ:ყოველი, ვინც ქმნის გამოსახულებებს, აღმოჩნდება ცეცხლში. მის მიერ შექმნილ სულიერი არსებების გამოსახულებები აწამებენ მას ჯოჯოხეთში.“** (ალ-ბუხარი 3/345; მუსლიმი 2110; აჰმადი 1/308.)

ასევე გადმოსცემენ იბნ ‘აბბასიდან, რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა:

**„მათ, ვინც სიცოცხლეში ქმნიდა გამოსახულებებს, მოსთხოვენ სული ჩაუდგას თავის ქმნილებებს, ის კი ვერ შეძლებს ამას.“** (ალ-ბუხარი 10/330; მუსლიმი 100.)

აბუ ლ-ჰაიაჯ ალ-ასადი გადმოსცემს:

**„'ალიმ მითხრა მე: უნდა გაგგზავნო იმავე დავალებით, რა დავალებითაც მე ღმერთის მაცნემ ﷺ გამგზავნა: დაინახავ თუ არა ნებისმიერ გამოსახულებას, მაშინვე გაანადგურე, ხოლო თუ ნახავ ამაღლებულ საფლავს, გაასწორე იგი მიწის დონეზე.“** (მუსლიმი 969; აბუ დავუდი 3218; ათ-თირმიზი 1049; ან-ნასა'ი 4/88.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. საშინელი საფრთხე, რაც ემუქრებათ სულიერ არსებათა გამოსახულების შემქმნელებს.

2. ამის მიზეზი არის მათი უპატივცემულობა ღმერთის მიმართ, რომელმაც ბრძანა: „ვინ არის მასზე ავი, ვინც ცდილობს შექმნას იმის მსგავსი, რაც მე შევქმენი?“

3. მითითება ღმერთის ძლევამოსილებასა და მათ უსუსურობაზე, რის შესახებაც ღმერთი ბრძანებს: „დაე, სცადონ შექმნან ერთი მარცვალი რაიმე, თუნდაც ხორბლის ან ქერის მარცვალი!“

4. მითითება იმისა, რომ ასეთი ადამიანები დასჯილი იქნებიან ყველაზე უფრო საშინელი სასჯელით.

5. ღმერთი სულს შთაბერავს სულიერი არსებების გამოსახულებას და გააცოცხლებს მათ, შემდეგ ისინი ჯოჯოხეთში აწამებენ გამომსახველებს.

6. გამომსახველს უბრძანებენ, სული შთაბეროს თავის მიერ გამოსახულ სულიერ არსებებს.

7. ბრძანება სულიერ არსებათა გამოსახულების წაშლის ან განადგურების შესახებ.

## კარი სამოცდამეორე
## ხშირად დაფიცების შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„დაიცავით ფიცი თქვენი!“** (ალ-მა'იდა, 5:89)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს:

**„გავიგონე ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვა: ფიცით გამყიდველმა შეიძლება გაყიდოს საქონელი, მაგრამ დაჰკარგავს მოგებას** (ღვთისმიერ მადლს).“ (ალ-ბუხარი 4/266; მუსლიმი 1606; აბუ დავუდი 3335; ან-ნასა'ი 7/246.)

სალმან ალ-ფარისი გადმოსცემს:

**„გავიგონე ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვები: ამ სამნაირ ადამიანს არ დაელაპარაკება და არ განწმენდს ღმერთი სამსჯავროს დღეს: მოხუცებულ მრუშს, ამპარტავან მათხოვარსა და ადამიანს, ვინც ღმერთი თავის სავაჭრო საქონლად აქცია იგი არც იყიდის და არც გაყიდის რაიმეს, რომ არ დაიფიცოს ღმერთი.“** (ატ-ტაბარი; ალ-ბაიჰაყი; ალ-ჰაისამი 4/78.)

'იმრან იბნ ჰუსაინი გადმოსცემს:

**„ღმერთის მაცნემ ﷺ თქვა: საუკეთესო ადამიანები ჩემს უმმაში ჩემი თაობაა. შემდეგ მათი მომდევნო და მომდევნოების მომდევნო. მათ შემდეგ გაჩნდებიან ადამიანები, რომლებიც ტყუილს დაამოწმებენ და მათ დამოწმებას არავინ დაუჯერებს. ჩაიდენენ გამცემლობებს და მათ არავინ ენდობა, ისინი დადებენ ფიცსა და აღთქმებს, მაგრამ არ შეასრულებენ მათ, და იქნებიან უზომოდ მსუქნები.“** (ალ-ბუხარი 5/190; აბუ დავუდი 4657; ათ-თირმიზი 2222.)

იბნ მას'უდი გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვას:

**„საუკეთესო ადამიანები არის ჩემს თაობაში, შემდეგ მათ მომდევნოსა და მომდევნოების მომდევნოში. მათ შემდეგ კი გამოჩნდებიან ადამიანები, რომლების დამოწმებაც დაასწრებს მათ ფიცსა და ფიცი დამოწმებას“** (ალ-ბუხარი 13/16.)

იბრაჰიმ ან-ნახა'ი წერს: „როცა ჩვენ ვიყავით პატარები, უფროსები გვსჯიდნენ როცა დამოწმებებს, ფიცს ან აღთქმას ვდებდით!“

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ბრძანება ფიცის ასრულებისა.

2. ცნობა, რომ ვაჭრობისას საქონლის გასასაღებლად ცრუ ფიცს მოჰყვება ზესთასოფლის ჯილდოს დაკარგვა.

3. საფრთხე, რომელიც ემუქრება მათ, ვინც არაფერს ყიდულობს ან ჰყიდის ფიცის გარეშე.

4. მითითება, რომ ცოდვა უფრო მძიმეა, თუ იგი ადამიანის ინიციატივითაა და არა გარემოებათა დამთხვევით.

5. გაკიცხვა მათი, ვინც იფიცებს, როდესაც არავინ სთხოვს.

6. მაცნის მიერ მართლმორწმუნე წინაპრების პირველი თაობების შექება და წინასწარმეტყველება შემდეგ მოსახდენისა.

7. გაკიცხვა მათი, ვინც თავის დამოწმებას ფასი დაუკარგა.

8. მართლმორწმუნე წინაპრები უკრძალავდნენ ბავშვებს დამოწმებებსა და დაფიცებებს.

## კარი სამოცდამესამე

## ღმერთისა და მისი მაცნის ﷺ სახელით დაცვის შესახებ

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„შეასრულეთ თქვენი აღთქმა ღმერთის წინაშე, თუ დადებთ მას და ნუ უარყოფთ თქვენს ფიცს, რაც დაგიდასტურებიათ, რაც აირჩიეთ ღმერთი თქვენს მფარველად. უეჭველად, ღმერთმა უწყის რასაც მოიმოქმედებთ.“** (ან-ნაჰლ, 16:91)

ბურაიდა გადმოსცემს:

**„როდესაც არმიის ან რაზმის წინამძღოლს ნიშნავდა, ღმერთის მაცნე ﷺ მოუწოდებდა მას ღვთისმოშიშებისკენ და მის დაქვემდებარებაში მყოფი მუსლიმების მიმართ კარგი მოპყრობისკენ. იგი ﷺ ეუბნებოდა მას: გაემართეთ სალაშქროდ ღმერთის სახელით ღმერთის გულისთვის და ებრძოლეთ მათ, ვისაც არა სწამს ღმერთისა. ლაშქრობისას ნუ მიითვისებთ ნადავლს მანამ, სანამ ისინი არ იქნებიან სამართლიანად განაწილებული ყველას შორის, ნუ დაარღვევთ შეთანხმებებს, ნუ შერაცხყოფთ მოკლულთა ცხედრებს და ნუ მოკლავთ ბავშვებს.როდესაც შეხვდები წარმართებს, მოუწოდე მათ სამი რამისკენ და თუ ისინი დაგთანხმდებიან თუნდაც ერთზე, მაშინ დაშორდი მათ, პირველ რიგში მოუწოდე ისლამისკენ და თუ ისინი მიიღებენ მას, მაშინ მშვიდობით დაშორდი მათ. შემდეგ მოუწოდე მათ გადასახლდნენ მუჰაჯირებთან ერთად და შეატყობინე, რომ თუ ისინი გააკეთებენ ამას, მიიღებენ**

**ყველა უფლებას, რაც აქვთ მუჰაჯირებს და მათზე იქნება ყველა ის ვალდებულება, რაც აქვთ მუჰაჯირებს. თუ უარს იტყვიან გადასახლებაზე, მაშინ აცნობე, რომ იქნებიან ჩვეულებრივ მუსლიმთა რიგებში, მათზე გავრცელდება ღმერთის კანონი და ნადავლიდან წილი ეკუთვნით მხოლოდ მაშინ, თუ სალაშქროდ გავლენ მუსლიმებთან ერთად. თუ ისინი ამაზე უარს იტყვიან, მაშინ მოთხოვე მათ ჯიზია** (დაცვის გადასახადი)**. თუ ისინი დაგთანხმდებიან, მაშინ დატოვე ისინი მშვიდობით. თუ ამაზეც უარს იტყვიან, მაშინ ღმერთის შემწეობის იმედით შეებრძოლე მათ.**

**თუ ალყას შემოარტყამ ციხესიმაგრეში გამაგრებულ მტრებს და მათ მოგთხოვეს დაცვა** (დაგთანხმდნენ დაცვის გადასახადზე) **ღმერთისა და მისი მაცნის სახელით, არ უბოძო ეს დაცვა. უბოძე დაცვა შენი და შენი ხალხის სახელით, რადგან თუ ვერ მოახერხებ მათ დაცვას როგორც საჭირო იქნება, ეს იქნება ნაკლები ცოდვა, ვიდრე ღმერთისა და მისი მაცნის სახელით აღთქმული დაცვის ვერშესრულება. თუ ციხე სიმაგრეში გამაგრებულები მოისურვებენ დაექვემდებარონ ღმერთის ხელისუფლებას, ნუ აღუთქვავ მათ ღმერთის ხელისუფლებას, არამედ აღუთქვი შენი ხელისუფლება, რადგან არ უწყი, შეძლებ თუ არა მათი ღმერთის ხელისუფლების ქვეშ მოქცევას.“** (მუსლიმი 1731.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. განსხვავება ღმერთისა და მისი მაცნის ﷺ სახელით დაცვასა და მუსლიმების სახელით დაცვას შორის.

2. მითითება ყოველთვის ავირჩიოთ ნაკლებ საშიში შესაძლებლობა.

3. მაცნის ﷺ სიტყვა: **„გაემართეთ სალაშქროდ ღმერთის სახელით ღმერთის გულისთვის...“**

4. მაცნის ﷺ სიტყვა: **„ებრძოლეთ მათ, ვისაც არა სწამს ღმერთისა.“**

5. მაცნის ﷺ სიტყვა: **„ღმერთის შემწეობის იმედით შეებრძოლე მათ.“**

6. განსხვავება ღმერთის ხელისუფლებასა და მუსლიმი სწავლულების ხელისუფლებას შორის.

7. საჰაბას შეეძლო განეხორციელებინა ხელისუფლება, თუმცა შესაძლებელია ეს ხელისუფლება არ ყოფილიყო ღმერთის ხელისუფლების შესაბამისი.

## კარი სამოცდამეოთხე
## ღმერთის სახელით დაფიცების შესახებ

ჯუნდუბ იბნ 'აბდულლაჰი გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვებს:

**,,ერთმა ადამიანმა წამოიძახა: ვფიცავ ღმერთს, იგი არ მიუტევებს მავანს! მაშინ უზენაესმა ﷻ ბრძანა: შენ ვინ ხარ, რომ იფიცები ჩემს სახელს და წყვეტ, ვის მივუტევებ და ვის არა? მე უკვე მივუტევე მას და შენი საქმენი კი უსარგებლოდ იქცა!"** (მუსლიმი 2621.)

აბუ ჰურაირა გადმოსცემს იგივე ჰადისს და უმატებს, რომ ის, დამფიცებელი მორწმუნე ყოფილა, მაგრამ მისმა ერთმა სიტყვამ მთელი მისი საქმეები უსარგებლოდ აქცია წუთისოფელსა და ზესთასოფელშიც.

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. აუცილებელი სიფრთხილე ღმერთის დაფიცებისას.
2. ჯოჯოხეთის ცეცხლი უფრო ახლოსაა ჩვენთან, ვიდრე ჩვენი ფეხსაცმლის თასმები.
3. სამოთხეც იგივე მანძილით არის დაშორებული ჩვენგან.
4. ამის დასტურია: ,,მისმა ერთმა სიტყვამ..."
5. ღმერთმა შესაძლოა მიუტევოს ადამიანს, თუნდაც მისთვის ყველაზე საძულველი ქმედება.

## კარი სამოცდამეხუთე
## ღმერთის შუამდგომლობა მის ქმნილებებთან

ჯუბაირ იბნ მუტ'იმი გადმოსცემს:

**„ერთხელ მაცნესთან ﷺ მოვიდა ერთი ბედუინი და თქვა: ღმერთის მაცნეო! ხალხი გამოიფიტა, ბავშვები შიმშილობენ, მთელი ქონება დაგვეღუპა! თხოვე უფალს წვიმა ჩვენთვის. ჩვენ ვთხოვთ ღმერთს შუამდგომლობას შენს წინაშე და შენ გთხოვთ შუამდგომლობას ღმერთის წინაშე!**

**მაცნემ ﷺ წამოიყვირა: დიდებულია ღმერთი! დიდებულია ღმერთი! და იმეორებდა ამ სიტყვებს მანამ, სანამ მისი შეშფოთება მის საჰაბებსაც არ გადაედოთ. შემდეგ კი თქვა: ვაი თქვენ! თუ იცით მაინც, ვინ არის ღმერთი? დიდებულია ღმერთი იმაზე, რომ შესთხოვო მას შუამდგომლობა მის ნებისმიერ ქმნილებასთან!“** (აბუ დავუდი 4726.)

### ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. ღმერთის მაცნის ﷺ უარყოფითი დამოკიდებულება სიტყვებთან: **„ჩვენ ვთხოვთ ღმერთს შუამდგომლობას შენს წინაშე...“**

2. ამ სიტყვების გამო მაცნე ﷺ იმდენად აღშფოთდა, რომ საჰაბებსაც სახე ეცვალათ.

3. სიტყვები „შენ გთხოვთ შუამდგომლობას ღმერთის წინაშე!“ მას არ აუკრძალავს. სხვა მუსლიმისთვის შუამდგომლობაზე მიმართვა დასაშვებია, თუ მას პირადად მივმართავთ და მას ჩვენი ესმის. მაგრამ გარდაცვლილი, ან იქ არ მყოფი ადამიანისთვის იგივე თხოვნით მიმართვა მიუღებელია და მრავალღმერთიანობის ტოლფასია, რადგან ყოვლისშემსმენი მხოლოდ ღმერთია.

4. ღმერთის განდიდების მნიშვნელობა და მიზეზი.

5. მუსლიმები მიმართავენ ღმერთის მაცნეს ﷺ, რომ ღმერთს შესთხოვოს წვიმა.

## კარი სამოცდამეექვსე

## მაცნის ﷺ მიერ ერთღმერთიანობის ხელშეუვალობის დაცვა

'აბდულლაჰ იბნ აშ-შიხხირი გადმოსცემს:

**„მე მოვედი ღმერთის მაცნესთან ﷺ ბანუ ამირის ტომის წარმომადგენლებთან ერთად. ჩვენ მივმართეთ მას ﷺ: ჩვენო ბატონო! ამაზე მაცნემ ﷺ გვიპასუხა: ბატონო ეს უზენაესი და კეთილშობილი ღმერთია. მაშინ ჩვენ მივმართეთ მას ﷺ: ჩვენს შორის ყველაზე ღირსეულო და დიდებულო! მაცნემ ﷺ თქვა: თქვით თქვენი სიტყვები, მაგრამ ფრთხილად იყავით გამოთქმების შერჩევისას, რომ სატანამ თავგზა არ აგიბნიოთ!"** (აბუ დავუდი 4806; აჰმადი 4/25.)

ანასი გადმოსცემს:

**„ხალხმა უთხრა მაცნეს ﷺ: ღმერთის მაცნეო! ჩვენს შორის საუკეთესოვ და ჩვენს შორის საუკეთესოს შვილო! ჩვენო ბატონო და ჩვენი ბატონის შვილო!**

**მაცნემ ﷺ უპასუხა მათ: ხალხო! თქვით თქვენი სიტყვები, მაგრამ ფრთხილად იყავით, სატანამ არ გაცდუნოთ! მე მუჰამმადი ვარ, ღმერთის მსახური და მისი მაცნე. მე არ მომწონს, როცა თქვენ განმადიდებთ მე უფრო მეტად და მაკუთვნებთ იმაზე უკეთეს ადგილს, ვიდრე ღმერთმა მაკუთვნა."** (აჰმადი 3/153.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. გაფრთხილება ნებისმიერი ვინმეს უზომო და გადაჭარბებული განდიდების შესახებ.

2. რა უნდა თქვას მან,ვისაც მიმართეს – ბატონო!

3. ღმერთის მაცნის ﷺ მიმართვა: **„... სატანამ თავგზა არ აგიბნიოთ!“**, თუმცა ის ადამიანები სიმართლეს ამბობდნენ.

4. ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვა: **„მე არ მომწონს, როცა თქვენ განმადიდებთ მე უფრო მეტად და მაკუთვნებთ იმაზე უკეთეს ადგილს, ვიდრე ღმერთმა მაკუთვნა.“**

## კარი სამოცდამეშვიდე

## ვერ შეაფასეს მათ ღმერთი...

უზენაესი ﷻ ბრძანებს:

**„ვერ შეაფასეს მათ ღმერთი ჯეროვნად, არადა მთელი დედამიწა მის ხელში აღმოჩნდება სამსჯავროს დღეს, ხოლო ზეცა ჩაიხვევა მის მკლავქვეშ! ქება მას და დიდებულია იგი მასზე, რასაც თანაზიარად უქმნიან!“** (აზ-ზუმარ, 39:67)

იბნ მას'უდი გადმოსცემს:

**„ერთხელ ღმერთის მაცნესთან ﷺ მოვიდა იუდეველი სწავლული და უთხრა: მუჰამმად! ჩვენ ვიცით რომ ღმერთი უკანასკნელ დღეს ზეცას ერთ თითზე დაიდებს, დედამიწებს** (პლანეტებს) **მეორეზე, ხემცენარეებს მესამეზე, წყლებს მეოთხეზე, სიმდიდრეს მეხუთეზე და დანარჩენ ქმნილებებს მეექვსეზე, შემდეგ კი იტყვის მე ვარ მეუფე! მაცნემ ﷺ გაიცინა და წაიკითხა აია:**

**ვერ შეაფასეს მათ ღმერთი ჯეროვნად, არადა მთელი დედამიწა მის ხელში აღმოჩნდება სამსჯავროს დღეს, ხოლო ზეცა ჩაიხვევა მის მკლავქვეშ!“** (აჰმადი 1/457; ათ-თირმიზი 3239.)

მუსლიმის ვერსიაში ნათქვამია:

**„... მთებსა და ტყეებს მეშვიდეზე, შემდეგ შეარხევს**

**მათ და იტყვის: მე ვარ მეუფე. მე ვარ ღმერთი!“** (მუსლიმი 2786.)

ალ-ბუხარის ვერსიაში ნათქვამია:

**„დაიდებს ზეცას ერთ თითზე, წყალსა და სიმდიდრეებს მეორეზე, და დანარჩენ თავის ქმნილებებს მესამეზე...“** (ალ-ბუხარი 8/423.)

იბნ ‘უმარი გადმოსცემს მაცნე მუჰამმადის ﷺ სიტყვას:

**„სამსჯავროს დღეს ღმერთი ჩაიხვევს მკლავქვეშ ზეცას და აიღებს მარჯვენა ხელში, შემდეგ კი იტყვის: მე ვარ მეუფე! სად არიან ძლიერნი ამა ქვეყნისა? სად არიან ამპარტავანნი? შემდეგ იგი აიღებს დედამიწებს** (პლანეტებს) **მარცხენა ხელში და იტყვის: მე ვარ მეუფე! სად არიან ძლიერნი ამა ქვეყნისა? სად არიან ამპარტავანნი?“** (მუსლიმი 2788.)

იბნ ‘აბბასი წერს: „შვიდკეცი ზეცა და შვიდი დედამიწა (პლანეტა) ყოვლადმოწყალის ხელში იქნება ისე, როგორც მდოგვის მარცვალი ჩვენს ხელში.“

იბნ ჯარირი გადმოსცემს იუნუს იბნ ‘აბდ ალ-ა’ლას, იბნ ვაჰბის, იბნ ზაიდისა და ზაიდისგან, რომ მაცნე მუჰამმადმა ﷺ თქვა:

**„შვიდკეცი ზეცა ქურსისთან** (ღმერთის ტახტი) **შედარებით ჰგავს შვიდ დირჰამს ფარზე.“**

იქვე გადმოცემულია ჰადისი აბუ ზარრ ალ-ღიფარისგან:

**„გავიგონე ღმერთის მაცნის ﷺ სიტყვა: ქურსი**

(ღმერთის ტახტი) **‘არშთან** (ტახტრევანთან) **შედარებით არის პატარა რკინის ბეჭედი, უსაზღვრო უდაბნოში გადაგდებული.“** (ალ-ბაიჰაყი.)

იბნ მას’უდი გადმოსცემს:

**„პირველსა და შემდეგ ზეცას შორის არის 500 წლის მანძილი. და ასე ყოველი ზეცის მანძილი არის 500 წელი. მეშვიდე ზეცასა და ქურსის შორისაც არის 500 წლის მანძილი. ქურსისა და წყალს შორის ასევე 500 წლის მანძილია. ტახტრევანი წყალზეა და ღმერთი ამაღლებულია ტახტრევანზე. და არაფერია დაფარული მისთვის თქვენი საქმეებიდან.“** (იბნ მაჰდიდან, ჰამმად იბნ სალამადან, ‘ასიმ ალ-ბახდალიდან, ზირრ იბნ ხუბაიშიდან, ‘აბდულლაჰ იბნ მას’უდიდან. მეორე ჯაჭვია ‘ასიმ ალ-ბახდალიდან, აბუ ვაილადან, ‘აბდულლაჰ იბნ მას’უდიდან. აზ-ზაჰაბის მიხედვით,ჰადისი მუთავათირია და მოსულია მრავალი სხვადასხვა გზით.)

‘აბბას იბნ ‘აბდულ-მუტტალიბი გადმოსცემს:

**„ერთხელ ღმერთის მაცნემ** ﷺ **გვითხრა ჩვენ: იცით თუ არა, რა დაშორებაა დედამიწასა და ცას შორის? ჩვენ ვუპასუხეთ: ღმერთმა და მისმა მაცნემ უკეთ უწყიან. მაცნემ** ﷺ **თქვა: მათ შორის მანძილია 500 წელიწადი. ყოველი ზეციდან მეორემდეც ასევე 500 წელია და თითო ზეცა 500 წლის მანძილზეა გაწოლილი. მეშვიდე ზეციდან ქურსიმდე არის სუბსტანცია, რომლის დისტანციაც იგივეა, რაც დედამიწიდან ზეცამდე. უზენაესი ღმერთი ამ ყოველივეს ზემოთ არის, მაგრამ არაფერია მისთვის დამალული ადამის შვილთა საქმეებისგან.“** (აბუ დავუდი 4723; ათ-თირმიზი 3317; იბნ მაჯა 193; აჰმადი 1/206.)

## ამ თავში მოყვანილი მტკიცებულებიდან გამომდინარეობს შემდეგი საკითხები:

1. უზენაესის სიტყვა:

„მთელი დედამიწა მის ხელში აღმოჩნდება სამსჯავროს დღეს!..“

2. ამგვარი ცოდნა ჰქონდათ იუდეველებს მაცნის ﷺ ეპოქაში, ისინი ჯერ კიდევ არ უარყოფდნენ მათ და არ განმარტავდნენ ამას ალეგორიულად.

3. მაცნე ﷺ დაეთანხმა იმას, რასაც ამბობდა იუდეველი სწავლული, ხოლო ღმერთმა დაადასტურა ეს თავისი აიით.

4. მაცნემ ﷺ გაიღიმა, როცა გაიგო იმ ცოდნის შესახებ, რომელიც მის წინაშე გამოავლინა სწავლულმა.

5. მითითება, რომ ღმერთს აქვს ორი ხელი, რომელთაგან მარჯვენაში აიღებს შვიდკეც ზეცას, ხოლო მარცხენაში პლანეტებს.

6. მითითება, რომ მეორე ხელი არის მარცხენა.

7. მითითება, რომ ღმერთი პირველ რიგში მოჰკითხავს ძლიერთ ამა ქვეყნისათ, რომლებიც მიწიერი ძალაუფლებით ამპარტავნობენ.

8. იბნ ‘აბბასის სიტყვა: „როგორც მდოგვის მარცვალი ჩვენს ხელში.“

9. ქურსის სიდიდე ზეცასთან შედარებით.

10. ‘არშის სიდიდე ქურსისთან შედარებით.

11. ‘არში განსხვავებულია ქურსისა და წყლისგან.

12. მანძილი ზეცის ფენებს შორის.

13. მანძილი მეშვიდე ზეცასა და ქურსის შორის.

14. მანძილი ქურსისა და წყალს შორის.

15. ‘არში წყალს ზემოთაა.

16. ღმერთი ‘არშზეა ამაღლებული.

17. დედამიწასა და ზეცას შორის მანძილი.

18. ყოველი ზეცა 500 წლის მანძილზეა გადაჭიმული.

19. სიღრმე სუბსტანციისა, რომელიც ზეცის თავზეა,ასევე 500 წელს შეადგენს. და ღმერთმა უკეთ უწყის ყოველი.

დასასრულ, ქება-დიდება ღმერთს, სამყაროთა უფალს,მისი ლოცვა კურთხევა მის მაცნეს,მუჰამმადს, სანდოდ წოდებულს,მის სახლეულსა და მხლებლებს, და ვინც მიჰყვა მას სიკეთის გზაზე სამსჯავროს დღემდე.

# სარჩევი